# ჩემი სარწმუნოება

მოამზადეს:

ფარუკ სალმანი
ნაზიფ ილმაზი
დოქტორი რეჯებ ოზდირექი

## ღვთისმსახურებას ვსწავლობ წიგნი II







თარგმნა:
ნინო ჩოგაძემ

რედაქტორი:
მიხეილ გელაძე

კორექტორი:
დონარი ტუნაძე

დიზაინი:
როინ კოჩალიძე

პასუხისმგებელი რედაქტორი:
ბადრი შანთაძე

თარგმნილია:
BENİM GÜZEL DİNİM

წიგნი გამოიცა აჭარის ა. რ. მუსლიმანთა სასულიერო-სამუფთო სამმართველოს ინიციატივით.

2008

ISBN 978-9941-0-0734-7 (ყველა წიგნის)
ISBN 978-9941-0-0735-4 (მეორე წიგნის) ფონდი:



# წინასიტყვაობა

ქება-დიდება უდიდეს ალლაჰს, რომელმაც ჩვენ ისლამის რჯული გვიწყალობა.

სალათი და სალამი (ალლაჰის ლოცვა და სალამი) წმინდა შუამავალს, რომელმაც ჩვენი რწმენა ყველაზე ლამაზი ფორმით პირველ რიგში თვითონ უნაკლოდ განახორციელა საკუთარ ცხოვრებაში და ამავდროულად უნაკლოდ ამცნო კაცობრიობას.

ძვირფასო ბავშვებო!

წმინდა შუამავლისგან დაწყებული რწმენა რომელიც ცხოვრების ყველა ეტაპს მოიცავს გვინდა ყველაზე ლამაზი ფორმით გასწავლოთ. ამიტომაც ვაგრძელებთ „ღვთისმსახურებას ვსწავლობ“ წიგნ II-ის გამოცემას.

„ღვთისმსახურებას ვსწავლობ“ წიგნ I-ში გადმოცემულია: ღვთისმსახურება, სისუფთავე, აბდესი, ღუსლი, თეიმუმი და ნამაზი.

წინამდებარე წიგნში მოცემულია ისეთი ძირითადი ღვთისმსახურებები, როგორებიცაა: მარხვა, ზექათი (ქონების გადასახადი), ჰაჯობა და ყურბანი. ამგვარად, ღმერთის წყალობით, დასრულდება წიგნების სერია – „ღვთისმსახურებას ვსწავლობ“.

წიგნის მომზადებისას გამოვიყენეთ ამ თემასთან დაკავშირებული წიგნები. აგრეთვე გავითვალისწინეთ პირველი წიგნის მიმართ გამოთქმული შენიშვნები. წინამდებარე წიგნში ამ განსხვავებებს შეამჩნევთ.

ძვირფასო ბავშვებო! გვინდა, რომ ამ ცნობების მეშვეობით ცხოვრებისგან განსხვავებული სიტკბო იგემოთ. ქვემოთ მოცემული საკითხები სწორედ ამ მიზნით წარმოგიდგინეთ:

• იმისათვის, რომ ამ ყველაფრის წაკითხვისას სიამოვნება იგრძნოთ, ყველა თემას დასაწყისში თან ერთვის ნოველა.

• იმისათვის, რომ ყურადღება გაამახვილოთ ჩვენი რწმენის უპირველესი წყაროს – ყურანის აიათებსა და წმინდა შუამავლის ჰადისებზე, ისინი განსხვავებული დიზაინით წარმოგიდგინეთ.

• ღმერთის არც ერთი აკრძალვა და ბრძანება უსაფუძვლო არ არის. ყველა მათგანი ლამაზ დეტალებს მოიცავს. ამ სიბრძნისა და სარგებლის ცოდნა იქნება იმის საშუალება, რომ ეს ბრძანებები შეგნებულად გავაცნობიეროთ და სიყვარულით შევასრულოთ. ამისათვის ვისაუბრებთ ყველა იმ საოცრებასა და სარგებელზე, რასაც ღვთისმსახურებები მოგვიტანს.

• თემების უფრო იოლად გასათავისებლად, ბევრ ადგილზე კითხვა-პასუხის მეთოდი გამოვიყენეთ.

• ვიცით, რომ სურათები ძალიან გიყვართ, ამიტომაც თემები სურათებით გავამყარეთ.

• ვეცადეთ, თქვენს გულში ჩაგვენერგა წმინდა შუამავლისა და მისი ერთგული მეგობრების სიყვარული და ისლამის წარჩინებულ ადამიანების ცხოვრებიდან ტკბილი მოგონებები.

• ცნობები მოგაწოდეთ ცხრილებისა და სურათების სახით.

• თქვენი ცოდნა რომ შეამოწმოთ, ყოველი ნაწილის ბოლოს ტესტები მოვათავსეთ.

• ცად ხელები რომ აღაპყროთ და ვედრება წაიკითხოთ, წარმოგიდგინეთ თვით წმინდა შუამავლის ვედრება.

იმედს ვიტოვებთ, რომ თქვენს ვედრებებში ყველა იმ ადამიანს მიუჩენთ ადგილს, ვისაც ამ წიგნის მომზადებაში ამაგი მიუძღვის. თქვენ გტოვებთ „ღვთისმსახურებას ვსწავლობ“ წიგნ II-ის პირისპირ, რომელიც წარმოადგენს მეორე წიგნს სერიისა – „ჩემი სარწმუნოება.“

თქვენი გული – რწმენითა და სიკეთით, ცხოვრება – ისლამით გაჯერებულიყოს; ანგელოზები თქვენი მეგზურები, ამხანაგები ყოფილიყვნენ; უდიდესი ალლაჰი იყოს თქვენი დამხმარე; გზა სამოთხემდე ხსნილი გქონოდეთ...

ღმერთი იყოს თქვენი მფარველი!

ფარუკ სალმან

ნაზიფ ილმაზ

რეჯებ ოზდირექ

# სარჩევი

## რამაზანი და მარხვა / 7



## ზექათი (ქონების გადასახადი) / 35

## ჰაჯობა / 65





## წყალობისა და ღვთისმსახურების დრო



# რამაზანი და მარხვა



- რამაზნის თვის მნიშვნელობები
- რამაზანთან დაკავშირებული ზოგიერ-თი ცნება
- მარხვით ჩვენთვის მოპოვებული სარგე-ბელი
- მარხვის სახეობები
- გადავადებული და გამოსასყიდი მარხვა
- მარხვის მომშლელი მდგომარეობები
- მარხვუს საპატიო მიზეზები
- შეპირებული მარხვა
- მარხვის გამოსასყიდი და ფითრა
- თერავიჰ ნამაზი, იღთიქაფი, ყადირის ღამე და ბაირამი
- წმინდა შუამავლის მარხვა





# პირველი მარხვა

ბურაქი და მამამისი ოფლში გაწუწულიყვნენ. ისინი ბაზრიდან იფთრისთვის (ხსნილებისთვის) მოტანილმა ფუთებმა ძალიან დაღალა, სამზარეულოში დააწყვეს და მამა – სავარძელში, ბურაქი კი – ტახტზე მიწვა. დილით გავიდნენ საყიდლებზე და შუადღის შემდეგ ძლივს დაამთავრეს. ბაზარში, შუქით განათებულ დახლებზე, რასაც ეძებდი, ყველაფერს იშოვიდი: გემრიელ თაფლს, მყიდველებისთვის მადისაღმძვრელ ნაირ-ნაირ ზეთისხილს, ყველს, ბასთურმას, ძეხვს. ბურაქი ყველაზე მეტად შოკოლადებით დაინტერესდა და იფთარზე შესაჭმელად სხვადასხვა სახის შოკოლადი იყიდა.

რამაზნისთვის მომზადება ბურაქის დედას რამდენიმე დღის წინ დაეწყო. ყველაფერი თავიდან დაესუფთავებინა სახლში, მოემზადებინა სხვადასხვა ტკბილეულობა: კომპოტი, თხელი კვერები... რამაზნის მარხვისთვის უკვე ყველაფერი მზად იყო.

ბურაქი ათი წლის გამხდარიყო. ხვალ მისი პირველი მარხის დღე იყო. მომავალი წლების რამაზანში წასახალისებლად მარხულობდა. ის იმსაქიდან სადილობამდე „მარხულობდა“, ისადილებდა და საღამომდე ისევ „მარხვას“ აგრძელებდა. ბურაქი ახლა უკვე დიდი იყო და უფროსებივით იმარხულებდა.

მამამ უთხრა:

– შვილო დღეს პირველი თერავიჰ ნამაზი ილოცება. თუ გინდა, შეგიძლია ჯამეში ჩემთან ერთად წამოდი, მაგრამ გაკვეთილები საღამომდე უნდა მოამზადო.

– კარგი მამა, ახლავე მოვამზადებ.

ვახშმობის შემდეგ ბურაქი და მამა ჯამის გზას დაადგნენ. როცა მან თავზე დაიფარა დედის მიერ კარადიდან გამოღებული მაქმანიანი თეთრი, ლოცვისთვის განკუთვნილი ქუდი, იგრძნო, რომ უფრო მეტად გაზრდილიყო. ნამაზის დაწყებამდე ქადაგება მოისმინეს. ეზნის კითხვის შემდეგ ნამაზის ლოცვა დაიწყეს. დიდხანს გაგრძელებული თერავიჰ ნამაზი სიამოვნებით ილოცეს, სალათი და სალავათი ჯამაათთან ერთად ხმამაღლა იკითხეს. სახლში რომ დაბრუნდნენ, ბურაქის ძილის დრო დიდი ხნით დამდგარიყო. დასაწოლად რომ მიდიოდა, დედას დაჟინებით თხოვდა:

– დედა, სამარხვოდ მეც გამაღვიძე. თუ არ გამეღვიძა, შეგიძლია სახეზე წყალი მომასხურო.

– შენ არ ინერვიულო, გაგაღვიძებ შვილო, უთხრა დედამ და ბურაქი დასაძინებლად გაგზავნა.

ბალიშზე თავი დადო თუ არა, ჩაეძინა. დილით დედის ნაზი ხელი სახეზე ეფერებოდა და ეუბნებოდა:

– გაიღვიძე, დიდო კაცო, იმსაქის დრო მიდის. ძილ-ღვიძილში მყოფი ბურაქი აბანოში შევიდა, სახეზე ცივი წყალი შეისხურა თუ არა, გამოფხიზლდა. დედის მიერ მომზადებულ სუფრას მიუჯდა. დედას მისთვის საყვარელი ბორექი მოემზადებინა, პირველ საჰურზე მისთვის სიურპრიზი მოეწყო. ბურაქი დედას მოეხვია და უთხრა:

– დედიკო, შემიძლია ეს ლანგარი ბორექი მარტომ შევჭამო. დედას მადლობა გადაუხადა და იმისათვის, რომ დღი-



სით არ მოშივებოდა,მუცელი კარგად ამოიძღო. მამამ უთხრა:

– შვილო წყლის დალევა არ დაგავიწყდეს, ცოტა ხნის შემდეგ დილის ეზანს იკითხავენ, იცი, რომ დღეს საღამომდე ჭამა-სმა არ შეიძლება. ამ გაფრთხილების შემდეგ, იმისათვის, რომ დღისით არ მოწყურებოდა, ბურაქმა რამდენიმე ჭიქა წყალი დალია, შემდეგ კბილები გამოიწმინდა, მარხვის მიზანი დაისახა,მისაღებ ოთახში დაჯდა და მამის მიერ წაკითხულ ყურანს მოუსმინა. შემდეგ დილის ნამაზი ილოცა და წავიდა დასაწოლად, რათა დაუსრულებელი ძილი გაეგრძელებინა.

ბურაქმა გაღვიძებისთანავე სამზარეულოს მიაშურა წყლის დასალევად. ჭიქა ტუჩებთან მიიტანა თუ არა გაახსენდა, რომ მარხული იყო. საათს დახედა, ათი სრულდებოდა. ბურაქმა ფიქრი დაიწყო, ხსნილებამდე წყლის დაულევლობა როგორ უნდა მოეთმინა. თავდაპირველად მარხვის შეწყვეტა იფიქრა. შინაგანი ხმა მოესმა: შენ უკვე დიდი ხარ, არ უნდა შეწყვიტო. ბურაქმა გადაწყვიტა, რომ როგორც არ უნდა გასჭირვებოდა, ალლაჰისთვის მიცემულ სიტყვას არ გატეხდა. საჰურზე ადგომა ნიშნავდა ალლაჰისთვის დღევანდელი დღის მარხულად გატარებაზე პირობის მიცემას.

დროის გასაყვანად გასართობი უნდა ეშოვა. თავდაპირველად სათამაშოებით ერთობოდა გამომშრალ ტუჩებს ილოკავდა და მალი-მალ მაგიდაზე დადგმული დოქისკენ იცქირებოდა. შუადღისას წყურვილს შიმშილიც დაემატა.

საღამოს სამზარეულოში დედის გვერდით ჩაიმუხლა,რომელიც ხსნილებისთვის საჭმელს ამზადებდა. დედამ სამზარეულოს მაგიდასთან მიმჯდარი, გასუსული ბურაქი რომ დაინახა, ჰკითხა:

– რა მოხდა,შვილო. მგონი,მარხვამ შენზე ცუდად იმოქმედა.

– იცი, დედა, გალიაში ჩიტის წყლის დალევის შემშურდა. ახლა პრასის იმ კერძსაც კი,რომლის შესაჭმელადაც თეფშითა და კოვზით ხელში დამდევდი, მადიანად შევექცეოდი.

– ძვირფასო, ერთი დღის მარხვამ შენ გასწავლა,რომ იმ გაჭირვებულებისთვის,ვისაც საჭმელი პური არა აქვთ, ერთ ლუკმა პურსა და ერთ ყლუპ წყალს რაოდენ დიდი ფასი აქვს. უდიდესი ღმერთი,რომელიც სუფრაზე ამდენ სიკეთეებს გაგვიშლის, რაოდენ გულუხვია. წამოდი, სუფრის გაშლაში დამეხმარე. მამის მოსვლამდე მოვამზადოთ.

ბურაქი თეფშებს,რომელთაც გუშინდელ დღემდე არავითარ მნიშვნელობას არ ანიჭება, საგანძურსავით დაატარებდა, მაგიდაზე განსაკუთრებულად ალაგებდა.

ხსნილების დრო რომ მოახლოვდა,მთელი ოჯახი სუფრას მიუსხდა და ეზანს დაუწყო ლოდინი. მამამ ღიმილით თქვა:

– ყოჩაღ ბურაქ,შენი მარხვის პირველმა დღემ წარმატებით ჩაიარა. შენს მარხვას ვყიდულობო.

ჯიბიდან, მთელი კვირა რომ ეყოფოდა, იმდენი სახარჯი ფული ამოიღო და ბურაქს გაუწოდა.

ბურაქი, რომელმაც ჯილდო მარხვის დასრულებამდე დაიმსახურა, ელოდებოდა ღვთის ნებართვას, რათა ეჭამა. ის საჭმელი, რომელსაც გუშინ დაუფიქრებლად მიირთმევდა, დღეს კი, მიუხედავად იმისა, რომ ახლოს ელაგა და აღებასაც არავინ უშლიდა, მაინც არ ჭამდა.

წამი, რომელსაც ელოდებოდნენ, მინარაზე შუქის განათებითა და ეზნის ხმის გაჟღერებით დადგა. პირველი მარხვის ხსნილებით ბურაქი ძალიან ბედნიერი იყო. სიხარულს განიცდიდა, რადგან მან ძნელი გამოცდა წარმატებით ჩააბარა, ალლაჰისთვის მიცემული სიტყვა შეასრულა.

ყურანის მოვლინება რამაზნის თვეში დაიწყო.

რამაზანი არის თვე, რომელშიც დღისით ვმარხულობთ, ღამე კი თერავიჰ ნამაზს ვლოცულობთ.

რამაზანში ღვთისმსახურების შესრულება და სიკეთის ქმნა უფრო მეტ მადლს მოგვიტანს.

ათას თვეზე უფრო სასიკეთო, ყადირის (ყურანის დედამიწაზე მოვლენის დაწყების) ღამე, რამაზნის თვეს განეკუთვნება.

რამაზნის თვე თორმეტი თვის ხელმძღვანელია.

რამაზანი სარჩოსთვის ბარაქის მომნიჭებელი თვეა.

რამაზანი მოთმინების თვეა. მოთმინების ჯილდო კი სამოთხეა.

რამაზნის დასაწყისი – წყალობა, შუა – შენდობა, დასასრული კი – ჯოჯოხეთის ცეცხლისგან გათავისუფლებაა.

რამაზნის თვე ურთიერთდახმარების თვეა.

მხოლოდ ალლაჰი უნდა ვიწამოთ.

**ჰასან თაჰსინ ქარამანი**
**(შემოკლებული ვარიანტი)**


ყურანის მოვლინება რამაზნის თვეში დაიწყო.
რამაზანი არის ის თვე, რომელსაც დღისით ვმარხულობთ, ღამე კი თერავიჰ ნამაზს ვლოცულობთ.
რამაზანში ღვთის მსახურების შესრულება და სიკეთის ქმნა, უფრო მეტ მადლს მოგვიტანს.
ათას თვეზე უფრო ძვირფას ყადრის (ყურანის დედამიწაზე მოვლენის დაწყების) ღამე, რამაზნის თვეს განეკუთვნება.
რამაზნის თვე, თორმეტი თვის მბრძანებელია.
რამაზანი სარჩოსთვის ბარაქის მიმნიჭებელი თვეა.
რამაზანი მოთმინების თვეა. მოთმინების ჯილდო კი სამოთხეა..
რამაზნის დასაწყისი - წყალობა, შუა - შენდობა, დასასრული კი ჯოჯოხეთის ცეცხლისაგან განთავისუფლებაა.
რამაზნის თვე ურთიერთ დახმარების თვეა
მხოლოდ ალლაჰი უნდა ვიწამოთ

# რა არის მარხვა?

მარხვა იმსაქიდან (მზის ამოსვლამდე) მზის ჩასვლამდე ჭამა-სმისა და სქესობრივი კავშირის აკრძალვაა.

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

„მორწმუნენო! მარხვა თქვენს წინამორბედთა მსგავსად თქვენთვისაც აუცილებელი გახდა. ამგვარად ცუდ ქცევებისა და ცოდვებს მოერიდებით.“

სურა ბაყარა, აიათი 183

## ვისზეა მარხვა ფარძი?

- ჭკვიან
- სრულწლოვან

ყველა მუსლიმანზე → რამაზნის თვეში → მარხვა ფარძია (სავალდებულოა)

იმასთან ერთად, რომ ბავშვებისთვის მარხვა სავალდებულო არ არის, მაგრამ წახალისების მიზნით მარხვა იმ ფორმით, ორგანიზმს ზიანი არ მიადგეს, სასარგებლო იქნება. ამგვარად, ბავშვები ღვთისმსახურებას მიეჩვევიან და უფროსებთან ერთად ბედნიერებას ეზიარებიან.

## რა არის იმის პირობა, რომ მარხვა ჩაითვალოს?

მარხვა რომ ჩაითვალოს:

- მიზნის დასახვა
- იმსაქიდან ხსნილებამდე იმ ქმედებებზე, რომლებიც მარხვას მოშლის, თავის არიდება

არის საჭირო

# რამაზანთან დაკავშირებული ზოგიერთი ცნება



მარხვისთვის როდის და როგორ უნდა დავისახოთ მიზანი?



მარხვისთვის საღამოს ან საჰურის დროს უნდა დავისახოთ მიზანი შემდეგნაირად: „მიზნად დავისახე მარხვა ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად.“



რამაზნის მარხვისას ღამე მიზნის დასახვა თუ დაგვავიწყდება, რა უნდა ვქნათ?



თუკი არ ჩავიდენთ მარხვის მომშლელ არც ერთ ქმედებას, შუადღის ნამაზამდე, დაახლოებით 45 წუთით ადრე შეგვიძლია მიზნის დასახვა.



სიტყვიერად, მიზნის დასახვა საჭიროა?



მარხვისთვის მიზნის დასახვა გულითაც საკმარისია. მიზანია აგრეთვე .საჰურზე ადგომა, საღამოს მარხვის გადწყვეტილების მიღება და მეორე დღეს მარხული რომ უნდა იყო, იმის შემეცნება. მაგრამ ამ მიზანს ხმამაღლაც თუ გამოვთქვამთ,კარგი იქნება.



რა არის იმსაქი?



განთიადი იმსაქის დროა. ის ამავე დროს დილის ნამაზის დროცაა.



საჰური რა არის?



იმსაქამდე დროს საჰური ეწოდება, ამ დროის საჭმელს კი საჰურის საჭმელი.

საჰურის დრო ვედრების დაკმაყოფილების დროა, საჰურის საჭმელი კი – მარხვის ძალას გვაძლევს. წმინდა შუამავალი საჰურზე ჭამას გვირჩევდა: „საჰურზე ჭამეთ, რადგან საჰურის საჭმელი უხვი და ბარაქიანია.“ (ბუჰარი, სავმი, 20)

საჰურის დრო განთიადია. ეს არის ღმერთის წყალობის უხვად მოვლენის დრო.

საჰურზე ალლაჰის მოყვარული ადამიანები ღვთისმსახურებაში, ვედრებასა და ღმერთის ხსენებაში ატარებენ დროს. საჰურზე გაღვიძებული ადამიანები თითქოს ამბობენ:

ღმერთო ჩემო! დიდი მადლობა, მეც ერთი იმათგანი ვარ, ვისაც უყვარხარ და ვინც გულს გიძღვნის. იმისათვის, რომ მეჩვენებინა შენთან როგორ ვარ დაკავშირებული, ძილი გავანაწილე და ავდექი. ხვალ შენი კმაყოფილებისთვის ვიმარხულებ. იმედია, ჩემით კმაყოფილი იქნები!



იფთარი (ხსნილება) რა არის?

საღამოს, მარხვის დასრულებას, იფთარი ეწოდება. იფთრის დრო იგივეა, რაც საღამოს ნამაზის ლოცვის დრო.



ხსნილების დრო, ალლაჰისთვის მარხული ადამიანის მიერ მთელი დღის მშივრად და მწყურვალედ გატარებული ყველაზე სასიხარულო მომენტია. ამ დროს იმ დღის მარხვის დასრულების სიხარულს განვიცდით. ნამდვილი სიხარული კი საიქიოში გველოდება, როცა ჩვენი მარხვისთვის ჯილდოს მივიღებთ.

**წმინდა შუამავალი ბრძანებს:**

„მარხულისათვის ორი სასიხარულო წამი არსებობს: პირველი – ხსნილების, მეორე კი, მარხვის მადლით ღმერთთან შეხვედრის წამი.“

(ბუჰარი, სავმი, 9)

რამაზანში ღამღამობით მარხული ადამიანებისთვის საჭმლის მირთმევა უაღრესად დიდი მადლია.

**წმინდა შუამავალი ბრძანებს:**

„ვინც მარხულ ადამიანს იფთარს მიართმევს, იმდენ მადლს მოიპოვებს, რამდენსაც თავად მარხული ადამიანი. მარხულის მადლს კი არაფერი დააკლდება.“

(თირმიზი, სავმი, 82)

საჰურის დროის მსგავსად, ხსნილების დროც ვედრების დაკმაყოფილების დროა. ღმერთი ხსნილების დროს გულწრფელი ვედრებებით კმაყოფილდება. ამ დროს, ხელსაყრელი შემთხვევისთანავე, ღმერთს უნდა ვევედროთ.

**წმინდა შუამავალი ბრძანებს:**

„სამი ადამიანის ვედრება აუცილებლად შესრულდება: მარხულის მიერ ხსნილებისას შესრულებული ვედრება, სამართლიანი მმართველის ვედრება და დაჩაგრულის ვედრება.“

(თირმიზი, დეავათი, 128)

## ხსნილების ვედრება



ხსნილების დროს ეს ვედრება სუნნეთია:

اَللَّهُمَّ لَكَ صُمْتُ وَبِكَ آمَنْتُ وَعَلَيْكَ تَوَكَّلْتُ وَ عَلَي رِزْقِكَ أَفْطَرْتُ وَصَوْمَ الْغَدِ مِنْ شَهْرِ رَمَضَانَ نَوَيْتُ فَاغْفِرْ لِي مَا قَدَّمْتُ وَمَا أَخَّرْتُ

„ალლაჰუმმე ლექე სუმთუ ვე ბიქე ამენთუ ვე ღალეიქე თევექქალთუ ვე ალა რიზაიქე ეფტართუ ვე სავმელ ღადი მინ შეჰრი რამაზანე ნევეითუ ფაღფირ ლი მა ყადდემთუ ვე მა ახხართუ“

„ჩემო ალლაჰო, შენი კმაყოფილებისთვის ვიმარხულე. შენ გიწამე,მოგენდე,შენი ბოძებული სარჩოთი ვიხსნილე. ხვალინდელი რამაზნის მარხვის მიზანი დავისახე. ჩემი წარსული და მომავალი ცოდვები მომიტევე!“

# როცა ვმარხულობთ, მარხვა გვიცავს



### როგორ ვმარხულობთ ჩვენ?




### როგორ გვიცავს მარხვა?

მარხვა არ არის მხოლოდ დილიდან საღამომდე მშიერ-მწყურვალი ყოფნა; ამავე დროს მორიდებაა ისეთ ქმედებებზე, როგორებიცაა: ჩხუბი, ტყუილი, ჭორაობა, სხვებისთვის გულისტკენა, ცუდი და სამარცხვინო საქციელი. ამგვარი მარხვა, როგორც წმინდა შუამავალი ბრძანებს, „არის ფარი ცოდვებისა და ცეცხლის წინააღმდეგ“.

თუკი ჰალალ საჭმელსა და სასმელზე უარის თქმის მიუხედავად, აკრძალულ საქმეებს არ მოვერიდებით, ჩვენს მარხვას ალლაჰისთვის არავითარი ფასი არ ექნება. წმინდა შუამავალი ამას ასე გვამცნობს:

*„ვინც არ მოიშლის ტყუილის თქმასა და ჭორაობას, ალლაჰი იმ ადამიანის უჭმელ-უსმელობას არავითარ ფასს არ მიანიჭებს.“*

*(ბუჰარი, სავმი, 8).*

# მარხვის ზოგიერთი მონაპოვარი

## მარხვით



- უდიდესი ღმერთის კმაყოფილებასა და სიყვარულს მოვიპოვებთ.
- ვიხსენებთ, რომ ყოველგვარი სიკეთის მბოძებელი უდიდესი ალლაჰია, მას უფრო მეტ მადლობას ვუხდით.
- ვსწავლობთ მოთმინებას.
- ბოროტებასა და ცოდვებს ვერიდებით, ჯოჯოხეთის სატანჯველსაგან გვიცავს.
- რა არის შიმშილი და გაჭირვება, განცდით ვიგებთ.
- ვიცავთ ჩვენს ჯანმრთელობას.

ალლაჰის ბრძანების შესაბამისად ვმარხულობთ, მარხული ჭამა-სმას ვერიდებით. იმ ადგილზეც კი, სადაც არავინ გვხედავს, მარხვას არ ვშლით, იმიტომ, რომ ალლაჰი გვხედავს. ამგვარად, **უდიდესი ღმერთის კმაყოფილებასა და სიყვარულს ვიმსახურებთ.**

წმინდა მუჰამმედ შუამავალი უდიდესი ალლაჰის ამგვარ ნაბრძანებს გვამცნობს:

*„მარხული ადამიანი ჭამა-სმაზე უარს ჩემი კმაყოფილების მოსაპოვებლად ამბობს. მისთვის ჯილდოს მიმცემი კი მე ვარ.“*
*(ბუჰარი, სავმი, აიათი 4)*



ბევრჯერ, ღმერთის ბოძებული სიკეთეების ფასი არ ვიცით, მათ ფასს მხოლოდ მაშინ ვიგებთ, როცა ხელიდან გამოგვეცლება. მარხვისას მშიერ-მწყურვალი ვრჩებით. ვგებულობთ წყლისა და სხვა საზრდოთა ფასს. **ამგვარად, ვიხსენებთ, რომ ყოველგვარი სიკეთის მბოძებელი უდიდესი ალლაჰია, მას უფრო მეტ მადლობას ვუხდით**.

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს;

„თქვენ მე გამიხსენეთ, მეც თქვენ გაგიხსენებთ. მადლობა გადამიხადეთ, უმადურობა არ გამოიჩინოთ.“

*(სურა ბაყარა, აიათი 152)*

ცხოვრებაში მრავალგვარ სიძნელეს ვხვდებით. იმისათვის, რომ ყოველივე ამან ნერვული მოშლილობა არ გამოიწვიოს, საჭიროა მომთმენი ვიყოთ. მოთმინება წარმატებასთან მიღწევის ყველაზე მნიშვნელოვან პირობათაგან ერთ-ერთია. მარხვისას მთელი დღე შიმშილსა და წყურვილს ვიტანთ, **მოთმინებას ვსწავლობთ.**

წმინდა შუამავალი ბრძანებს:
„მარხვა მოთმინების ნახევარია.“
*(იბინ მაჯე, სავმი, 44)*



ტყუილის თქმა, ჭორაობა, ჩხუბი, სხვისი უფლებების შელახვა, ადამიანების გულის გატეხვა და მსგავსი ბოროტებები ის ცოდვებია, რომელთაც ადამიანი ჯოჯოხეთში მიჰყავს. ამ ცოდვებისგან თავდაცვას მხოლოდ თავის მოთოკვით შევძლებთ. რამაზნის თვეში სულიერი აღზრდის კლიმატში შევდივართ. როცა ვმარხულობთ, ვიცით, რომ მუდმივად ალლაჰს ვემსახურებით, ვნების ძლევას ვსწავლობთ. ამგვარად, ბოროტებისა და ცოდვებისგან შორს ვდგავართ, ჯოჯოხეთის სატანჯველს ვერიდებით.

წმინდა შუამავალი ბრძანებს:

„მარხვა (ბოროტებისა და ცოდვების წინააღმდეგ) ფარია. თითოეულმა ჩვენგანმა, როცა ვმარხულობთ, ცუდი სიტყვა არ უნდა ვთქვათ და არ უნდა ვიჩხუბოთ. თუკი ვინმე გვლანძღავს ან უხერხულ მდგომარეობაში ჩაგვაყენებს, უნდა ვუთხრათ: „მე მარხული ვარ!“

*(ბუჰარი, სავმ, 9)*



ადამიანი, რომელსაც ცხოვრებაში არ მოშივებია, გაჭირვებული ადამიანების გადატანილ შიმშილსა და დარდს ვერ გაიგებს ისე, როგორც საჭიროა. შეძლებული ადამიანი, რომელსაც „ერთი ხელი კარაქში აქვს, მეორე – თაფლში“, გაჭირვებულების ტანჯვას გულით ვერასდროს შეიგრძნობს. მარხვით შიმშილი და გაჭირვება რა არის, განცდით ვიგებთ; გულით შევიგრძნობთ, რა პირობებში უხდებათ გაჭირვებულებს ცხოვრება და რა პრობლემები აქვთ. თანაგრძნობისა და გულისხმიერების გრძნობები გვიღვივდება. ამის შედეგად კი უპოვარ, ღარიბ და უპატრონო ადამიანებს დახმარების ხელს ვუწვდით. იმ სიმდიდრეებს, რასაც ვფლობთ, მათ ვუწილადებთ.

წმინდა შუამავალი ბრძანებს:

„თქვენზე გასაძლის პირობებში მცხოვრები ადამიანების ცხოვრებას შეხედეთ და არა იმათსას, ვინც თქვენზე მაღლა დგას, რადგან ასეთი ქმედება გასწავლით იმ სიკეთეების ფასს, რაც თქვენ ალლაჰმა გიწყალობათ და მათ აღარ დაამდაბლებთ!“

*(მუსლიმი, ზუჰდი, 9)*

ჩვენი კუჭი და სხვა ორგანოები თორმეტი თვის განმავლობაში შეუჩერებლივ მუშაობს. ყველამ ვიცით, რომ ვინც კუჭში მოუსვენრობას გრძნობს, დიეტით მკურნალობს. მარხვა კი ერთგვარი დიეტის მოვალეობას ასრულებს. რამაზანში კუჭი და მთელი საჭმლის მონელების სისტემა ისვენებს, ამგვარად ჯანმრთელობას იცავს.

წმინდა შუამავალი ბრძანებს:

„იმარხულეთ და ჯანმრთელობას მოიპოვებთ.“

*(თაბერანი, მუჯემულ ევსალი, VIII, 174)*




მარხვის სახეობები
სავალდებულო (ფარძი) მარხვა ☺☺☺☺
ვაჯიბი მარხვა ☺☺☺
სუნნეთი მარხვა ☺☺
მექრუჰი მარხვა ☹☹
რამაზნის მარხვა
გადავადებული რამაზნის მარხვა
რამაზნის მარხვის გამოსასყიდი
აღთქმული მარხვა
გადავადებული ნაფილე (საკუთარი ნება-სურვილით) მარხვა
მუჰარრემის მარხვა
შევვალის მარხვა
ორშაბათისა და ხუთშაბათის მარხვა
მთვარის თვის მე-13, მე-14, მე-15 დღეების მარხვა
დავუდის მარხვა
ჰარამთან გაიგივებული მარხვა ☹☹☹
დაქვეითებული მარხვა ☹☹
რამაზნის ბაირამის პირველ დღეს მარხვა
ყურბან ბაირამის დღეებში მარხვა
მხოლოდ აშურას დღეს მარხვა
მხოლოდ პარასკევ დღეს მარხვა
მხოლოდ შაბათ დღეს მარხვა





# მარხვის სახეობები

მარხვა ოთხგვარია: ფარძი, ვაჯიბი, სუნნეთი და მექრუჰი.

## ფარძი (სავალდებულო) მარხვები

- რამაზნის მარხვა;
- გადავადებული რამაზნის მარხვა;
- რამაზნის მარხვის გამოსასყიდი.

## ვაჯიბი მარხვები

- შეპირებული მარხვა;
- გადავადებული ნაფილე (ნება-სურვილით) მარხვა.

## სუნნეთი მარხვები ☺☺

წმინდა მუჰამმედ შუამავალი რამაზნის თვის გარდაც მარხულობდა და ამას თანამოაზრეებსაც ურჩევდა. ეს მარხვებია:

- მუჰარრემის თვის მეცხრე, მეათე და მეთერთმეტე დღეებში მარხვა;
- რამაზნის შემდეგ, შევვალის თვეში ექვსი დღე მარხვა;
- ორშაბათსა და ხუთშაბათს მარხვა;
- მთვარის თვის მე-13, მე-14, მე-15 დღეებში მარხვა;
- რამაზნის თვის გარდა, სხვა დღეებში დღეჩაგდებით მარხვა.





## მექრუჰი მარხვები

მექრუჰი მარხვა მოუწონარი მარხვაა. იგი ორგვარია:

1. ჰარამთან გაიგივებული მექრუჰი მარხვები:
   - რამაზნის ბაირამის პირველ დღეს მარხვა;
   - ყურბან ბაირამის დღეებში მარხვა.

2. დაქვეითებული მექრუჰი მარხვები:
   - მხოლოდ აშურას დღეს მარხვა;
   - მხოლოდ პარასკევ დღეს ან მხოლოდ შაბათ დღეს მარხვა.

✎ ადამიანს, რომელსაც აშურის, პარასკევს ან შაბათ დღეს მარხვა სურს, წინა ან მომდევნო დღესთან ერთად და იმარხულებს მარხვა მექრუჰი არ იქნება.

# გადავადებული მარხვა

### რა არის გადავადებული მარხვა?

შეცდომით მოშლილ ან გამოტოვებულ მარხვას „გადავადებული მარხვა“ ეწოდება.

### როდის იმარხულება გადავადებული მარხვა?

რამაზნის თვის შემდეგ, ჰარამთან გაიგივებული მექრუჰ დღეებად ჩათვლილ დღეების გარდა, გადავადებული მარხვა ნებისმიერ დღეს შეიძლება.





# გამოსასყიდი მარხვა

### რა არის გამოსასყიდი მარხვა?

✍რამაზნის მარხვის მიზეზგარეშე, შეგნებულად მომშლელმა მის სანაცვლოდ ზედიზედ ორ თვეს უნდა იმარხულოს. ამ სასჯელ მარხვას „გამოსასყიდი მარხვა“ ეწოდება.

### რამდენი დღეა გამოსასყიდი მარხვა

გამოსასყიდი მარხვის ხანგრძლივობა მთვარის ორი თვეა. რაოდენობრივად ეს ძირითადად 60 დღეა. ამას მოშლილი მარხვის გადავადებულიც დაემატება და სულ 61 დღეს მარხვაა საჭირო. აქედან გამომდინარე, გამოსასყიდ მარხვას ხალხს შორის „სამოცდაერთი“ ეწოდება.



# მარხვის მომშლელი მდგომარეობები

მარხვის მომშლელი მდგომარეობები ორ ჯგუფად იყოფა:

**მდგომარეობები, რომლებიც მოითხოვს გამოსასყიდ და გადავადებულ მარხვას.**

რამაზანში არასაპატიო მიზეზის გარეშე უმარხულობა ან დაწყებული მარხვის მოშლა ცოდვაა. მიუხედავად იმისა, რომ ვიცით მარხული ვართ, მას განზრახ თუ მოვშლით, ჩადენილი ცოდვის გამო ალლაჰისგან მიტევება უნდა ვითხოვოთ. ამის სასჯელად ორ - თვიანი გამოსასყიდი მარხვა და დამატებული ერთი დღე გადავადებული მარხვაა საჭირო.

- არასაპატიო მიზეზით ჭამა-სმა;
- სქესობრივი კავშირის დამყარება;



მოითხოვს გადავადებულსა და გამოსასყიდ მარხვას.





## მდგომარეობები, რომლებიც საჭიროებს მხოლოდ გადავადებულ მარხვას

მარხვა შეიძლება მოიშალოს შეცდომით ან საპატიო მიზეზით. ამ მდგომარეობაში მხოლოდ მოშლილი დღეებისთვის გადავადებულ მარხვას ვასრულებთ.

მდგომარეობები, რომლებიც გადავადებულ მარხვას მოითხოვს, შემდეგია:

- დავიწყებით ჭამა-სმით მარხვის მოშლილად ჩათვლა და ჭამა-სმის გაგრძელება.
- ჩვეულებრივ საკვებად რომ არ გამოიყენება, ისეთი ნივთიერებების ჭამა (ქაღალდი, მიწა და ა.შ.)
- მიუხედავად იმისა, რომ იმსაქის დრო გავიდა, ჩათვლა რომ იმსაქის დრო არ გასულა და ჭამა ან სმა.
- მიუხედავად იმისა, რომ საღამო არ დამდგარა, ჩათვლა იმისა, რომ უკვე საღამოა და ხსნილება (იფთრის გაკეთება).
- კბილებს შორის დარჩენილი მუხუდოს მარცვლისოდენა ნარჩენის გადაყლაპვა.
- პირში ან ცხვირში წყლის გამოვლებისას წყლის ყელში გადაცდენა.
- პირში შევარდნილი ფანტელის, წვიმის წვეთის ან სეტყვის მარცვლის გადყლაპვა.
- ცხვირში ან ყურში წამლის ჩაწვეთება.
- იძულების ან მუქარის შედეგად მარხვის მოშლა.
- რამაზნისთვის გარდა მარხვის განზრახ ან რაიმე სხვა მიზეზით მოშლა.

გადავადებულ მარხვას საჭიროებს.

* დავიწყებით ვინმე რამეს თუ შეჭამს ან დალევს, მარხვა არ იშლება, მაგრამ როგორც კი გაახსენდება, რომ მარხულია, ჭამა-სმა უნდა შეწყვიტოს. მარხულობის გახსენების შემდეგ ყელში რამე თუ გადასცდება, მარხვა იშლება.

# მდგომარეობები, რომლებიც მარხვას არ შლის

- დავიწყებით რაიმეს შეჭმა ან დალევა.*
- კბილებს შორის დარჩენილ მუხუდოს მარცვალზე მცირე ზომის საჭმლის ნარჩენის გადაყლაპვა.
- ნერწყვის გადაყლაპვა.
- პირის დაბანის შემდეგ დარჩენილი სისველის ნერწყვთან ერთად გადაყლაპვა.
- ცხვირში ან ყელში იძულებით შეჭრილი მტვრის ან კვამლის გადაცდენა.
- ყურში წყლის გაქცევა.
- ძილში გაუწმინდურება.
- ზანაობა.
- თვალში წამლის ჩაწვეთება.
- ვარდის, ყვავილის, ესენციის ან სუნამოს დაყნოსვა.
- კბილის ამოღება.**
- უნებლიედ პირის ღებინება
- პირის ღებინებისას ნაწილის უკან გაპარვა.
- გადაუყლაპავად საჭმლისთვის გემოს გასინჯვა.***
- კბილის პასტის გარეშე კბილების გამოწმენდა.
- სისხლის აღება.



მარხვას არ შლის

* თუ მარხულ ადამიანს დაავიწყდება რომ მარხულია, გახსენებისთანავე, ამგვარად, ჭამ-სმას თავი უნდა დაანებოს და მარხვა მოშლილად არ ჩაეთვლება. პირს გამოიბანს და მარხვას გააგრძელებს. გახსენების შემდეგაც თუ არ დაანებებს ჭამა-სმას თავს, მარხვა მოეშლება და გადავადებული მარხვა დაევალება.

** კბილის ამოღებისას გამაყუჩებლად გამოყენებული გამყინავი საშუალება მარხვას არ შლის. მაგრამ გასაყუჩებლად ინექციის გაკეთება მარხვას მოშლის.

*** საჭმლისთვის გემოს გასინჯვა, ლუკმის გადაუყლაპავად, მექრუჰია.☹☹

**წმინდა შუამავალი ბრძანებს:**

„ვინც, მიუხედავად იმისა, რომ მარხულია და დავიწყების გამო შეჭამს, მარხვა გააგრძლოს, რადგან მას ალლაჰმა აჭამა და დაალევინა.“

*(ბუხარი, სავმი, 26)*

# როდის შეიძლება არ იმარხულო?

ისლამი გაიოლებული რწმენაა. უდიდესმა ალლაჰმა ადამიანები პასუხისმგებელი გახადა მასზე, რის ძალაც შესწევთ. ეს მდგომარეობა მარხვაზეც მოქმედებს. რამაზანში არასაპატიო მიზეზით უმარხავობა ცოდვაა. მაგრამ ზოგიერთ შემთხვევებში უმარხულობა და დაწყებული მარხვის მოშლაც შეიძლება. ოღონდ,რამაზნის შემდეგ, პირველი ხელსაყრელი შემთხვევისთანავე, მისი ანაზღაურებაა საჭირო.

ჩვენს რწმენაში უმარხულობის ან დაწყებული მარხვის მოშლის საპატიო მიზეზები შემდეგია:

| | | |
|---|---|---|
| 1 | მგზავრობა | 📖 რამაზანში, თუკი წახვალ 90 კმ-ზე შორ მანძილზე 15 დღეზე ნაკლები დროით დასარჩენად, მგზავრად ითვლები და შეიძლება არ იმარხულო. თუ იმარხულებ, უკეთესია. |
| 2 | ავადმყოფობა | 📖 ავადმყოფს, რომელსაც ეშინია ორგანიზმს ზიანი მიადგება ან გამოჯანმრთელების ვადა გაეწელება, შეუძლია არ იმარხულოს. ასეთ მდგომარეობაში მარხვის მოშლაც შეიძლება.<br>✎ იმ შემთხვევაში, როცა არ გაქვს შესაძლებლობა სანდო ექიმისგან გაიგო მარხვა შენს ჯანმრთელობას ზიანს აყენებს თუ არა, ან არ შეგიძლია ექიმთან წასვლა, საჭიროა ეს თავად კარგად შეიგრძნო. |
| 3 | მოხუცებულობა | 📖 მოხუცებმა, რომლებსაც არ შეუძლიათ, დასაშვებია, არ იმარხულონ.<br>✎ მოხუცებს, რომლებსაც არ შეუძლიათ გადავადებული მარხვის დაჭერა, უნდა მისცენ მარხვის გამოსასყიდი. |
| 4 | ქალი თუ ფეხმძიმეა ან ძუძუს აწოვებს ბავშვს | 📖 ფეხმძიმე ქალს, ან ქალს, რომელიც ბავშვს აწოვებს ძუძუს, თუ ეშინია, რომ მას ან ბავშვს ზიანი მიადგება, შეუძლია არ იმარხულოს. |
| 5 | მენსტრუაცია და მშობიარობის მდგომარეობა | 📖 ქალი თუ მარხულია და მენსტრუაცია მოუვა ან მშობიარობა დაეწყობა, მარხვა ეშლება. მენსტრუაციისა და მშობიარობის ვადის დასრულებამდე მარხვა არ შეიძლება. |
| 6 | მტერთან ბრძოლა | 📖 მტერთან მებრძოლი ჯარისკაცი თუკი ფიქრობს, რომ მარხვის შემთხვევაში დასუსტდება, შეუძლია არ იმარხულოს. |
| 7 | იძულების ან მუქარის ქვეშ ყოფნა | 📖 ადამიანს, რომელსაც სიკვდილით ან დაჭრით ემუქრებიან, შეუძლია არ იმარხულოს ან მარხვა მოშალოს. |
| 8 | საშინელი შიმშილი ან წყურვილი | 📖 მარხული ადამიანის ჭკუასა და სხეულს თუ შიმშილისა და წყურვილის მიზეზით სერიოზული საფრთხე ემუქრება, შეუძლია მარხვა მოშალოს. |

## მარხვის გამოსასყიდი



✍ მოხუცები და ის ავადმყოფები,რომელთაც გამოჯანმრთელების იმედი არა აქვთ, რამაზნის თვეში უმარხულობის შემთხვევაში გადავადებულ მარხვას აღარ ასრულებენ. ამის ნაცვლად საჭიროა, ღარიბებსა და გაჭირვებულებს ფული ან საჭმელი მისცენ. ამას „გამოსასყიდი“ ეწოდება.

📖 გამოსასყიდის რაოდენობა რამაზანში გაცემული ფითრის ოდენობისაა. ერთი დღის მარხვის გამოსასყიდი, ერთი პიროვნების დილა-საღამოს გასაძღობი ან მისი საფასურია. ეს რაოდენობა იცვლება იმ ადამიანის მატერიალური შესაძლებლობების შესაბამისად, ვინც გასცემს მას.

## ფითრა



✍ ფითრა, ჩვენი რელიგიის საზომების მიხედვით, მდიდარი მუსლიმანის მიერ საკუთარი თავისა და მისი პასუხისმგებლობის ქვეშ მყოფი ოჯახის წევრებისთვის გაღებული მოწყალებაა. ეს **„მოწყალება“** რამაზნის თვეში უნდა გაიცეს.

☙ ფითრის ყველაზე მცირე რაოდენობა ერთი ადამიანის დღიური დაპურება ან მისი საფასურია. ზედა საზღვარი არ არსებობს. ვინც მეტს გაიღებს, მეტ მადლს მოიპოვებს.

☙ ფითრის გაცემა რამაზნის ბაირამამდეა საჭირო. ამგვარად, ღარიბებსა და უპატრონოებს გავახარებთ. მათ ბაირამის მოთხოვნილებების დაკმაყოფილებაში დავეხმარებით.

☙ ფითრა ჩვენი სხეულისა და ჯანმრთელობისთვის გაცემული მოწყალებაა, ჩვენი გამჩენის, მუსლიმანად მაცხოვრებლის – უდიდესი ღმერთისადმი მადლიერების გამომხატველია.

## შეპირებული მარხვა



✍ შეპირებული მარხვა – ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად მასზე აღთქმული მარხვაა. ამგვარი მარხვა ვააჯიბია.

შეპირებული მარხვა ორი სახისაა:

### 1. პირობასთან დაკავშირებული აღთქმული მარხვა

- თუ აღვუთქვამთ: „დედაჩემი თუ გამოჯანმრთელდება, ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად სამ დღეს ვიმარხულებ.“ დედის გამოჯანმრთელებისთანავე, ვალდებული ვართ, სამ დღეს ვიმარხულოთ.

### 2. უპირობო აღთქმული მარხვა

- „ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად, ერთ დღეს ვიმარხულებ.“ ამგვარი აღთქმის შემთხვევაში ერთ ნებისმიერ დღეს თუ ვიმარხულებთ, დანაპირები შესრულებულად ჩაითვლება. „მომავალ ორშაბათ დღეს ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად ვიმარხულებ“, – თუკი ამგვარად განვსაზღვრავთ დღეს, საჭიროა, აღთქმულ დღეს ვიმარხულოთ.

- თერავიჰ ნამაზი რამაზნის თვეში 20 მუხლიანი ნამაზის ლოცვაა. იგი მამაკაცებისთვისაც და ქალებისთვისაც სუნნეთი მუექქედეა.
- თერავიჰ ნამაზი ილოცება ჯგუფურადაც და მარტოდაც. მაგრამ ჯგუფურად ლოცვას უფრო მეტი მადლი აქვს.
- იმ ადამიანისთვისაც, ვინც საპატიო მიზეზით ვერ მარხულობს, თერავიჰ ნამაზის ლოცვა სუნნეთია.

## პირველი თერავიჰი

ბედნიერების საუკუნის რამაზნის ერთი საღამო!... რამაზნის გამოსვლამდე შვიდი დღე იყო დარჩენილი. წმინდა მუჰამმედ შუამავალი ყოველთვის ძილის წინა ლოცვის დასრულებისთანავე სახლში მიდიოდა, მაგრამ იმ ღამეს პირველად ალოცა თერავიჰ ნამაზი. თერავიჰ ნამაზი ღამის ერთ მესამედს გაგრძელდა.

მეორე დღეს ამბავი წმინდა შუამავლის ნალოცი ნამაზის შესახებ ყველამ გაიგო, მაგრამ მან იმ ღამეს თერავიჰ ნამაზი აღარ ალოცა.

მესამე დღეს კვლავ ალოცა. ნამაზი ნახევარ ღამეს გაგრძელდა. მომდევნო ღამეს კი აღარ ალოცა.

ბოლოს, როცა რამაზნის გამოსვლამდე სამი დღე დარჩა, კვლავ ალოცა თერავიჰ ნამაზი, რომელიც მთელ ღამეს გაგრძელდა. მაგრამ იმისათვის, რომ ეს ნამაზი ფარძად არ ჩაეთვალათ, ამის შემდეგ აღარ ულოცებია და მისი ლოცვა ყველას სახლში ურჩია.

თერავიჰ ნამაზის ჯამეში ჯგუფურად ლოცვა წმინდა ომარის დროიდან დაიწყო.

✍ ჯამეში ღვთისმსახურების მიზნით გარკვეული ხნით ყოფნას „ილთიქაფი“ ეწოდება.

- წმინდა შუამავალი, მას შემდეგ რაც რამაზნის მარხვა ფარძად დაწესდა, მთელი სიცოცხლის მანძილზე, რამაზნის ბოლო ათ დღეს ილთიქაფისთვის განმარტოვდებოდა. აქედან გამომდინარე, რამაზნის ბოლო ათ დღეს ილთიქაფი სუნნეთია.
- ილთიქაფის წინ სუფთა ტანსაცმელი უნდა ჩავიცვათ და სასიამოვნო სუნამო დაისხუროთ. ირთიქაფის პერიოდში ყურანს,წმინდა ჰადისებსა და რელიგიურ წიგნებს ვკითხულობთ. ალლაჰს ვახსენებთ, ნაფილე და გადავადებულ ნამაზებს ვლოცულობთ. მუდმივად ვევედრებით ღმერთს. .უნდა წარმოვიდგინოთ, რომ ღმერთის წინაშე ვდგავართ რადგან ჩვენს მდგომარეობასა და ქმედებებს ყურადღება მივაქციოთ.





## ყადირის ღამე

☪ სხვა თვეებს შორის როგორც რამაზანია გამორჩეული თვე, ასევეა გამორჩეული ღამეებს შორის ყადირის ღამე. უდიდესი ალლაჰი ამ ღამის შესახებ ბრძანებს: **„ჩვენ ყურანი უეჭველად ყადირის ღამეს მოვავლინეთ. ყადირის ღამე უფრო სასიკეთოა, ვიდრე ათასი თვე. ანგელოზები და ჯებრაილი იმ ღამეს, ღმერთის ნებართვით, ყოველგვარი საქმისთვის ჩამოდიან და ჩამოდიან დედამიწაზე. ის ღამე განთიადამდე სიკეთის ღამეა.“**

☪ ყადირის ღამე ალლაჰის წყალობისა და ბარაქის მოვლენის, მორწმუნეების ცოდვების მიტევების, ვედრებების დაკმაყოფილების ბედნიერების ღამეა.

☪ წმინდა შუამავალი რამაზნის თვის ბოლო ათ დღეს სხვა დროზე მეტ ღვთისმსახურებებს ასრულებდა. ამის ერთ-ერთი მიზეზი იყო ის, რომ „ათას თვეზე უფრო სასიკეთო“ ყადირის ღამე, ამ ღამეებს შორის იყო.

☪ ჩვენც რამაზნის ბოლო ათი დღე, კარგად უნდა შევაფასოთ. ყადირის ღამეს, რომელიც დაახლოებით 83 წლის სიცოცხლეს უდრის, უდიდესი ღმერთის კმაყოფილების მოპოვებას უნდა ვეცადოთ. ყურანის პირველი აიათების მოვლენით და ისლამის მზის ამოსვლით ღირსეულად ქცეული ღამე:

- ჯამეებში ქადაგების მოსმენით;
- ყურანის კითხვით;
- ნამაზის ლოცვით;
- ღმერთისადმი ვედრებით;
- წმინდა შუამავლისადმი სალათის წარმოთქმით;
- ალლაჰისთვის ცოდვების მიტევების თხოვნით - უნდა გავატაროთ და ყადირის ღამის ფასი უნდა ვიცოდეთ.

**წმინდა შუამავალი ბრძანებს:**

„იმ ადამიანს, რომელიც ყადირის ღამის ღირსებებს დაიჯერებს და საფასურს ალლაჰისგან დაელოდება, წარსული ცოდვები მიეტევება.“

*(ბუჰარი, იმანი, 25)*

აიშემ ერთ დღეს წმინდა შუამავალს ჰკითხა: „ალლაჰის შუამავალო! თუ მეცოდინება ყადირის ღამე რომელი ღამეა, იმ ღამეს ღმერთს როგორ უნდა შევევედრო?“

წმინდა შუამავალმაც მას შემდეგი ვედრება ასწავლა:

„ჩემო ალლაჰო! შენ მიმტევებელი ხარ, მიტევება გიყვარს, მომიტევე.“

(თირმიზი, დეავათი, 84)

**ყადირის ღამეს წასაკითხი ვედრება:**

اَللّٰهُمَّ اِنَّكَ عَفُوٌّ تُحِبُّ الْعَفْوَ فَاعْفُ عَنِّى

ალლაჰუმე ინნექე ღაფუვვუნ თუხიბბულ ღაფვა ფაღფუ ღანნი.

„ჩემო ალლაჰო! შენ მიმტევებელი ხარ, მიტევება გიყვარს, მომიტევე!“



# რამაზნის ბაირამი

ჩვენი რწმენით რამაზანში მარხვა ფარძია. შევვალის თვის პირველი დღე მუსლიმანებისთვის ბაირამადაა გამოცხადებული.

რამაზნის ბოლო დღეებში ერთი მხრივ - რამაზანთან დამშვიდობების წუხილი, მეორე მხრივ კი, ბაირამთან შეხვედრის სიხარული არსებობს. ბოლო ღამეს ვფიქრობთ, რამაზანი შესაბამისად გავატარეთ თუ არა და ღმერთს მომავალ რამაზნამდე სიკეთეს ვევედრებით. დილით ადრე სადღესასწაულო ტანსაცმელს ვიცვამთ და ჯამისკენ მივემართებით. ბაირამის დღე ნამაზის ლოცვით იწყება, რითაც უდიდესი ღმერთისადმი მადლიერებას გამოვხატავთ.

ბაირამი დასვენების კი არა, ის დღეა, როცა ყველა ერთად განვიცდით სიმშვიდესა და სიხარულს. ბაირამის დღეს თავდაპირველად დედ-მამას მოვეხვევით, მათგან დალოცვას მივიღებთ. მეგობრებსა და ნათესავებს მოვინახულებთ. შემხვედრ ადამიანებს გავუღიმებთ, ბაირამს მივულოცავთ. უპატრონოებსა და ობლებს გულში ჩავიკრავთ, ავადმყოფებსა და მოხუცებს ვეწვევით. გაბრაზებულებს შევარიგებთ. ბაირამზე მეგობრული და ნათესაური კავშირები მყარდება; თანაგრძნობის, გულისხმიერებისა და ერთგულების გრძნობები ძლიერდება. გულის ფანჯარა ღარიბ, უპოვარ და უპატრონო ადამიანებისთვის იხსნება.



# ᲬᲛᲘᲜᲓᲐ ᲨᲣᲐᲛᲐᲕᲚᲘᲡ ᲛᲐᲠᲮᲕᲐ



## წმინდა შუამავლის რამაზნის მახარობლობა

წმინდა მუჰამმედ შუამავალი რამაზნის თვეს მონატრებით ელოდა. სამ თვეს განსაკუთრებული სიხარულით ხვდებოდა, ღმერთს ასე ევედრებოდა: **„ჩემო ალლაჰო, რეჯები და შაბანი ჩვენთვის ბარაქიანი გახადე და რამაზანი ჯანმრთელად მოგვასწარი!“**

რეჯებისა და შაბანის თვეებში ყველაზე მეტს მარხულობდა. რამაზანზეც ასე გვახარებდა:

*„რამაზნის მოსვლისთანავე სამოთხის კარები ბოლომდე იხსნება, ჯოჯოხეთის კარები იკეტება. ეშმაკები ზიანს ვეღარ მოგვაყენებენ.“*

*„სამოთხეს რვა კარი აქვს. ამათგან ერთის სახელი რეიანია. იმ კარიდან მხოლოდ მარხული ადამიანები შევლენ. ბოლო მარხული ადამიანი იქ რომ შევა, კარები დაიკეტება. ამ კარიდან შესულებს, დასალევს შესთავაზებენ. ამის შემდეგ მას წყურვილი აღარასდროს შეაწუხებს.“*



## წმინდა შუამავლის საჰური

წმინდა შუამავალი საჰურის დროს განსაკუთრებულ მნიშვნელობას ანიჭებდა, ამბობდა:

*„საჰურზე ადგომას უგულისყუროდ არ მოეკიდოთ, ვინაიდან, საჰური განსაკუთრებით დალოცვილია.*

ირბაზ იბნ სარიე, რომელიც შუამავლის ერთ-ერთი ღარიბი თანამიმდევარი იყო. და რომელმაც ისლამი ერთ-ერთმა პირველმა მიიღო, მესჯიდი ნებვის წინა ოთახში რჩებოდა. პირველ ღამეს საჰურზე დაუძახეს: „დალოცვილ საკვებზე მობრძანდით“.

მას სხვა დროს საჰურის მნიშვნელობა კი ასე აუხსნეს:

*„საჰურის საკვები დალოცვილია. უჭმელი არ დარჩეთ. ერთი ყლუპი წყალიც რომ იყოს, დალიეთ, ვინაიდან, უდიდესი ალლაჰი და ანგელოზები საჰურის შემსრულებლებს წყალობას აწვიმებენ.“*

## წმინდა შუამავლის იფთარი (ხსნილება)

უდიდესი ღმერთი კმაყოფილია, როცა ადამიანი მისდამი პატივისცემას გამოხატავს. ხსნილების დრო ამ პატივსაცემი დამოკიდებულების საჩვენებლად ყველაზე ლამაზი დროა. ამ მიზეზით წმინდა შუამავალი იფთრის დროს განსაკუთრებულ ყურადღებას აქცევდა. იფთრის მოსვლისთანავე ბავშვური სიხარულით იხსნილებდა იმის მისანიშნებლად, რომ ამ დროს ღმერთის კმაყოფილება, სიკეთე და ბარაქა მოჰქონდა. ამბობდა:

*„ჩემს მიმდევრებს სიკეთე და ბარაქა არ მოაკლდებათ მანამ, ვიდრე ისინი წინდაწინვე იფთრის ფუსფუსში იქნებიან.“*

*(ბუჰარი, სავმი, 45)*

იფთრის დროს წაკითხული ვედრება, იფთრის შემდეგ სრულდებაო ამბობდა წმინდა შუამავალი და ევედრებოდა:

*„ჩემო ალლაჰო! შენი კმაყოფილების მოსაპოვებლად ვიმარხულე, შენი ბოძებული სარჩოთი ვიხსნილებ.“* შემდეგ რაც ჰქონდა, იმით – ხურმით ან წყლით იხსნილებდა და სხვებსაც ამგვარად მოქცევას ურჩევდა.





## წმინდა შუამავლის მიერ რამაზანში გამოჩენილი გულუხვობა

ალლაჰის შუამავლის ისედაც საარაკო გულუხვობა, რამაზანში უფრო მეტად იზრდებოდა. სამთვეულში *„გაუჩერებლად მქროლავ ქარზე უფრო გულუხვი იყო.“* რა შესაძლებლობაც მიეცემოდა, მაშინვე მუსლიმანებს იხსენებდა; მისგან რასაც ითხოვდნენ, მაშინვე აძლევდა. მას თუ არ ჰქონდა, სხვების საშუალებით უზრუნველყოფდა. ვინც შეეკითხებოდა, რომელი მოწყალებაა ყველაზე მეტად მისაღებიო, – პასუხობდა: „რამაზანში გაღებული მოწყალებაო.“



# წმინდა შუამავლის რამაზნის ღვთისმსახურება

რამაზნის დადგომისთანავე ალლაჰის შუამავლის შესრულებული ნაფილე ნამაზების რაოდენობა იზრდებოდა. ამის ყველაზე აშკარა მაგალითი თერავიჰ ნამაზია.

ამ თვეში წმინდა შუამავალი ყურანს ჩვეულებრივზე ხშირად კითხულობდა. რამაზნის თვეში წმინდა შუამავალთან ჯებრაილი ყოველ საღამოს მიდიოდა და პირისპირ ყურანს კითხულობდნენ. ეს წელიწადში ერთხელ ხდებოდა, წმინდა შუამავლისთვის ბოლო რამაზანში ორჯერ მოხდა.

რამაზნის გამოსამშვიდობებელი დღეები რომ მოახლოვდებოდა, წმინდა მუჰამმედ შუამავლის ღვთისმსახურებები უფრო მეტად იზრდებოდა, რადგან „ათას თვეზე უფრო სასიკეთო“ ყადირის ღამე რამაზნის ბოლო ათ დღეში შედიოდა. იგი ბრძანებდა:

„იმ ადამიანს, რომელიც ყადირის ღამის ღირსებებს დაიჯერებს და საფასურს ალლაჰისგან დაელოდება, წარსული ცოდვები მიეტევება.“

რამაზნის ბოლო ათი დღის განმავლობაში ალლაჰის შუამავალი მესჯიდი ნებევში რჩებოდა. იქ ნამაზი, ვედრებები, ხსენება და სხვა ღვთისმსახურებები, შემდეგ მნიშვნელობას ატარებდა: „ღმერთო ჩემო, შენს კართან მოვედი!“

**მ. იაშარ ქანდემირი**

## მარხვა და ყურანი ადამიანს ალლაჰთან შუამდგომლობას უწევს

წმინდა შუამავალი ჩვენს ყურადღებას მიმართავდა იქითკენ, რომ რამაზანში ყურანის კითხვას ჩვენთვის სულ სხვა სულიერი სიმდიდრე მოაქვს. ის ბრძანებდა:

*„რამაზნის მარხვა და ამ თვეში წაკითხული ყურანი, ადამიანს ექომაგება. მარხვა იტყვის:*

*– ღმერთო ჩემო! მე ეს ადამიანი მთელი დღის განმავლობაში საჭმელს, მატერიალურ სურვილებს მოვაშორე. ამ ადამიანის შესახებ ჩემი შუამდგომლობა დააკმაყოფილე!*

*ყურანი ასე იტყვის:*

*– მე ეს ადამიანი ღამე არ დავაძინე. მის შესახებ ჩემი შუამდგომლობა დააკმაყოფილე!*

*ამგვარად, ორივე მათგანი ამ ადამიანს შუამდგომლობას გაუწევს, გამოექომაგება.“*

*(აჰმედ ბ. ჰანბელი, მუსნედი, VI, 188)*

# შეკითხვები



## შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა

ქვემოთ მოცემულ წინადადებებათაგან, სწორს გაუკეთეთ აღნიშვნა „სწორია“, მცდარს კი „მცდარია“.

1. მარხვა ამქვეყნიური ცუდი საქმეებისგან დაგვიცს, იმქვეყნად ცეცხლისაგან გვაშორებს და ცოდვების პატიებისთვის საჭირო ღვთისმსახურებაა ☐ სწორია ☐ მცდარია
2. ყოველგვარი არასაპატიო მიზეზით მარხვის შეგნებულად მოშლა და ჭამა-სმის გაგრძელება, გადავადებულ და გამოსასყიდ მარხვას საჭიროებს. ☐ სწორია ☐ მცდარია
3. რამაზნის თვეში მოხუცებისა და იმ ავადმყოფების, ვისაც გამოჯანმრთელების იმედი არა აქვთ, ყოველი უმარხავი დღისთვის გაცემულ საჭმელს ან ფულს გამოსასყიდი ეწოდება. ☐ სწორია ☐ მცდარია
4. ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად შეპირებულ მარხვას, გამოსასყიდი მარხვა ეწოდება ☐ სწორია ☐ მცდარია
5. ჯამეში ღვთისმსახურების მიზნით, რაღაც დროით დარჩენას იფთარი (ხსნილება) ეწოდება. ☐ სწორია ☐ მცდარია
6. უწმინდესმა წიგნმა – ყურანმა რამაზნის თვეში მირაჯის (ცად ამაღლების) ღამეს დაიწყო ჩამოსვლა. ☐ სწორია ☐ მცდარია
7. დავიწყებით რაიმეს შეჭმა ან დალევა მარხვას შლის. ☐ სწორია ☐ მცდარია
8. წმინდა შუამავლის სიტყვები –„მარხვა ფარძია“, – გამოხატავს, რომ მარხვა ჩვენ ბოროტებისა და ცოდვების ჩადენისგან გვიცავს. ☐ სწორია ☐ მცდარია



## ჩავუტაროთ ტესტი საკუთარ თავს

1. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელს არა აქვს რამაზნის თვესთან კავშირი
   ა. ჰაჯობაზე წასვლას
   ბ. მარხვას
   გ. ყურანის მოვლინების დაწყებას
   დ. ყადირის ღამეს

2. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ შეესაბამება მარხვას?
   ა. მარხვით უდიდესი ალლაჰის სიყვარულსა და კმაყოფილებას მოვიპოვებთ.
   ბ. ვმარხულობთ ნიშნავს, რომ ღარიბებს დავეხმარეთ.
   გ. მარხვა ბოროტებასა და ცოდვებს გვაშორებს, ჯოჯოხეთის სატანჯველისგან გვიცავს.
   დ. მარხვით მოთმინებას ვსწავლობთ.

3. ქვემოთ მოცემულთაგან რომელია ვააჯიბი მარხვა?
   ა. ნაფილე (ნებაყოფილებითი) მარხვა
   ბ. შეპირებული მარხვა
   გ. მუჰარრემის მარხვა
   დ. რამაზნის მარხვა

4. რა ეწოდება ღამის დასასრულსა და დილის დასაწყისს?
   ა. იმსაქი (განთიადი)
   ბ საჰური
   გ. იფთარი (ხსნილება)
   დ. იღთიქაფი (მეჩეთში დარჩენა)

5. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ შლის მარხვას?
   ა. იმ ნივთიერების ჭამა, რომელსაც ჩვეულებრივ საჭმლად არ იყენებენ.
   ბ. ნერწყვის გადაყლაპვა.
   გ. პირში შევარდნილი თოვლის ფანტელისა და სეტყვის გადაყლაპვა.
   დ. აბდესის აღებისას, ყელში გადამცდარი წყალი.

6. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი შლის მარხვას და მხოლოდ გადავადებულ მარხვას მოითხოვს?
   ა. დაბანისას, ყურში წყლის შესხმა.
   ბ. უნებლიედ მტვრის, კვამლის ჩაყლაპვა.
   გ. იძულებითა და მუქარით მარხვის მოშლა.
   დ. უნებლიედ პირის ღებინება.

7. ჩამოთვლილთაგან, რომელია მარხვის ყველაზე მნიშვნელოვანი მიზეზი?
   ა. საკუთარი თავის მოთოკვის სურვილი.
   ბ. ჯანსაღი ცხოვრების სურვილი.
   გ. გარემოცვასთან კარგი ურთიერთობის დამყარების სურვილი.
   დ. უდიდესი ალლაჰის ბრძანების შესრულება.

8. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ შლის მარხვას?
   ა. მიუხედავად იმისა, რომ საღამო არ არის, ჩათვლა, რომ საღამოა და ხსნილება.
   ბ. გაგრილების მიზნით ბანაობა ან შხაპის მიღება.
   გ. კბილებს შორის დარჩენილი მუხუდოს მარცვლისოდენა საჭმლის ნარჩენის გადაყლაპვა.
   დ. ყელში გადაცდენილი წვიმის წვეთის, თოვლის ფანტელის ან სეტყვის უნებლიედ გადაყლაპვა

9. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ ჩაითვლება მარხვის მოშლის საპატიო მიზეზად?
   ა. სახლში სტუმრის მოსვლა.
   ბ. სიკვდილისა ან დაჭრის მუქარა.
   გ. მტერთან ბრძოლა.
   დ. მგზავრად ყოფნა.

## გამოტოვებულ ადგილებში ჩასვით ფრჩხილებში მოცემული სიტყვები

**(ყადირის/ მოწყალება/ მიტევება/ სამოცდაერთ/ გადავადებული/ შეპირებული მარხვა/ ჯანმრთელობა/ რეიანია / მაპატიე)**

1. რამაზანი ისეთი თვეა რომ, დასაწყისი -------------, შუა – ------------, დასასრული კი – ჯოჯოხეთის ცეცხლისგან ხსნაა.
2. იმარხულეთ, ------------------ იპოვით.
3. გამოსასყიდი მარხვა ძირითადად ------------------- დღეს იმარხულება.
4. დავიწყებით ჭამა-სმის შემდეგ, ადამიანი, რომელიც ჩათვლის, რომ მარხვა მოშალა და ჭამა-სმას გააგრძელებს, ------------------ იმარხებს.
5. ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად აღთქმულ მარხვას, --------------------- ეწოდება.
6. წმინდა შუამავალი ------------- ღამეს ღმერთს ასე ევედრებოდა: „ჩემო ალლაჰო შენ ძალიან მიმტევებელი ხარ, პატიება გიყვარს, მე ----------------“.
7. „სამოთხეს რვა კარი აქვს. ამათგან ერთის სახელი --------------. იმ კარიდან მხოლოდ მარხული ადამიანები შევლენ. ბოლო ადამიანი იქ რომ შევა, კარები დაიკეტება. ამ კარიდან შესულებს დასალევს შესთავაზებენ. მას ამის შემდეგ წყურვილი აღარასდროს შეაწუხებს.“






ხიდი მდიდრებსა და ღარიბებს შორის

# ზექათი



## (ქონების გადასახადი)



- ჩვენი ქონების ნამდვილი მპატრონი ალლაჰია
- მოწყალება და ზექათი
- ზექათის ახსნა-განმარტება
- რა სარგებლობა აქვს ზექათს?
- ვინ უნდა გადაიხადოს ზექათი?
- ქონების რაოდენობა, რომელზეც საჭიროა ზექათის გადახდა (ზექათის ნიხრი)
- ვის მიეცემა ზექათი?
- ვისზე არ შეიძლება ზექათის მიცემა?
- რას უნდა მივაქციოთ ყურადღება ზექათის გადახდისას?
- წმინდა შუამავლის გულუხვობა და დახმარების სიყვარული





# მადლიერების გამოცდა

წმინდა მუჰამმედ შუამავალი ხშირად თანამიმდევრებისგან ლეგენდებს ისმენდა. ერთ-ერთი ასეთია:

იყო სამი ებრაელი: ერთი ქეციანი, ერთი მელოტი და ერთიც ბრმა. უდიდესმა ალლაჰმა მათი გამოცდა ისურვა და ადამიანის სახე-მიღებული ანგელოზი გაუგზავნა.

ანგელოზი პირველად ქეციანთან მივიდა და ჰკითხა:

– ყველაზე მეტად რისი სურვილი გაქვს?

– ლამაზი ფერი, სუფთა კანი და ამ მდგომარეობიდან განთავისუფლება, რადგან ის ადამიანებს მაშორებს.

ანგელოზმა მას კანზე ხელი გადაუსვა, ლაქები გაუქრო და ჰკითხა:

– ყველაზე მეტად რა ქონება გინდა რომ გქონდეს?

– აქლემი მინდა.

ანგელოზმა მას მაკე აქლემი მისცა და უთხრა:

– ღმერთმა ეს აქლემი შენთვის ნაყოფიერი გახადოს! დალოცა და იქაურობას მოშორდა.

შემდეგ მელოტ ადამიანთან მივიდა და ჰკითხა:

– ყველაზე მეტად რისი სურვილი გაქვს?

– ლამაზი თმა რადგან სიმელოტე ადამიანებს ჩემგან აშორებს. ანგელოზმა მასაც თავზე ხელი გადაუსვა და ხშირი, და ლამაზი თმა ამოუვიდა უცებ.

ანგელოზმა ჰკითხა:

– ყველაზე მეტად რა ქონებას გინდა ფლობდე?

– რქოსანი საქონელი მინდა.



ანგელოზმა მასაც მაკე ძროხა მისცა და დალოცა:

– ღმერთმა ის შენთვის ნაყოფიერი გახადოს.

ჯერი ბრმაზე მიდგა. ანგელოზმა ჰკითხა:

– ყველაზე მეტად რისი სურვილი გაქვს?

– მინდა ალლაჰმა თვალები ამიხილოს და ადამიანები დავინახო.

ანგელოზმა მას თვალებზე ხელი მოუსვა და თვალი მაშინვე აეხილა. შემდეგ ჰკითხა:

– ყველაზე მეტად რომელ ქონებას გინდა ფლობდე?

– ცხვარი მინდაო, – უთხრა.

ანგელოზმა მაკე ცხვარი მისცა.

აქლემმა-კოზაკი, ძროხამ-ხბო,ხოლო ცხვარ-მა-ბატკანი მოიგო. დროთა განმავლობაში სამივე მათგანის ქონება გაიზარდა. ერთს - აქლემების რემა, მეორეს - რქოსანი საქონლის ფერმა, მესამესაც ცხვრის ფარა ჰყავდა.

რამდენიმე წლის შემდეგ, ყოფილ ქეციან კაცთან ანგელოზი ქეციანი ადამიანის ფორმით მივიდა და უთხრა:

– მე ღარიბი ადამიანი ვარ. ძალა არ შემწევს გზა გავაგრძელო. იმ ადგილს, სადაც წასვლა მინდა, ალლაჰის დახმარებით, ვცდილობ მივაღწიო. ალლაჰის გულისთვის, რომელმაც შენ ეს ლამაზი ფერი, გლუვი კანი და ქონება გიწყალობა, შენგან ერთი აქლემი მინდა.

კაცმა უთხრა:

– ასეთი რამ არ შეიძლება. ამ ქონებაში უამრავ ადამიანს აქვს წილი შენთან მოსვლამდე. ამგვარად, მან ანგელოზს დახმარებაზე უარი უთხრა. ანგელოზმა კი მიუგო:

– მე შენ თითქმის გიცნობ. შენ ის ქეციანი არ ხარ, რომელიც მაშინ, როცა ადამიანებისგან შორს იდექი, ალლაჰმა გაგამდიდრა და შენ ჯანმრთელობა და ქონება გიბოძა? კაცმა სინამდვილე უარყო:

– უკვე ბევრი ილაპარაკე, ეს ქონება მე წინაპრებისგან მემკვიდრეობით დამრჩა.

ამგვარმა საქციელმა ანგელოზი გააღიზიანა და დაწყევლა:

– თუკი ტყუილს ამბობ,ალლაჰმა შენ ძველ მდგომარეობაში დაგაბრუნოსო.

შემდეგ ანგელოზმა მელოტი ადამიანის სახე მიიღო და ადრინდელ მელოტ ადამიანთან მივიდა. მასაც იგივე უთხრა, რაც ქეციან ადამიანს. მელოტმაც ქეციანის მსგავსი პასუხი გასცა. ანგელოზმა მასაც უთხრა:

„თუ ტყუილს ამბობ, ალლაჰმა შენ ძველ მდგომარეობაში დაგაბრუნოსო" და იქაურობას გაეცალა.

ბრმა ადამიანის სახე მიიღო და ყოფილ ბრმასთან მივიდა, უთხრა:

– ღარიბი მგზავრი ვარ. გზის გაგრძელების ძალა აღარ დამრჩა. დღეს, უპირველესად ალლაჰის, შემდეგ შენი დახმარებით გზის გაგრძელებას შევძლებ. ალლაჰის გულისთვის, რომელმაც მხედველობა დაგიბრუნა, შენგან ერთი ცხვარი მინდა. კაცმა უთხრა:

– მეც ბრმა ვიყავი, ალლაჰმა თვალები ამიხილა. ღარიბი ვიყავი ალლაჰმა ქონება მიბოძა, გამამდიდრა. რაც გინდა წაიღე, რაც გინდა დატოვე. რასაც წაიღებ, წაიღე. ალლაჰს ვფიცავ, ხელს არაფერში შეგიშლი.

– ეს ქონება სულ შენი იყოს. ეს თქვენთვის გამოცდა იყო. ალლაჰი შენგან კმაყოფილი დარჩა. შენმა ორმა ამხანაგმა კი გამოცდა ვერ ჩააბარეს და ალლაჰის სატანჯველი დაიმსახურესო – თქვა ანგელოზმა და თვალთახედვის არიდან გაუჩინარდა.

*(ბუხარი, ენბია 51; მუსლიმი, ზუჰდი 10)*

# ვინ არის ჩვენი ქონების ნამდვილი მეპატრონე

ისლამი ადამიანებს მუშაობას, მოგებას და ჰალალი გზებით გამდიდრებას ურჩევს. მაგრამ ქვემოთ მოცემული სინამდვილე, განსაკუთრებით არ უნდა დავივიწყოთ:

ჩვენ ყველა სიკეთე ალლაჰმა გვიბოძა. ჩვენი ქონებისა და ადგილ-მამულის ნამდვილი პატრონი უდიდესი ალლაჰია, სიმდიდრე გარკვეული დროით ადამიანზე მიბარებული ამანათია. ალლაჰმა ის გამოსაცდელად გვიბოძა, რომ მას გამოვიყენებთ თუ არა ისე, როგორც მას სურს. ის გვიბრძანებს საჭიროებაზე მეტი ღარიბებსა და გაჭირვებულებს გავუნაწილოთ.

ალლაჰის მიერ ჩვენთვის ანაბრად მობარებულ ქონებას ისევ მისი სურვილის მიხედვით თუ დავხარჯავთ, გამოცდას ჩავაბარებთ.

**უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:**

„თქვი, ჩემო ალლაჰო, ადგილ-მამულის ნამდვილო პატრონო! შენ ვისაც ისურვებ, ქონებას უბოძებ; ისურვებ – უკან წაართმევ. ვისაც ისურვებ აამაღლებ, ისურვებ დაამდაბლებ. ყოველგვარი სიკეთე შენს ხელთაა. უეჭველია, შენ ყველაფრისთვის შეგწევს ძალა.“

*(სურა ალი-იმრანი, აიათი 26)*





# მოწყალება და ზექათი

ალლაჰის მოცემული სიკეთეების მისივე კმაყოფილების მოსაპოვებლად დახარჯვას, ქველმოქმედება ეწოდება. ქველმოქმედების ყველაზე ლმაზი გზა მოწყალების გაღება და ზექათის გადახდაა.

ალლაჰის კმაყოფილებისთვის გულწრფელად გაწეულ დახმარებას მოწყალება ეწოდება. ანუ მოწყალებად აღვიქვამთ გაჭირვებულთათვის გაწეული მატერიალური დახმარება. მაგრამ მოწყალება მხოლოდ ფულით ან ქონებით გაწეული დახმარება არ არის. წმინდა შუამავალი გვამცნობს, რომ ნებისმიერი ლამაზი ქცევა – მოწყალებაა. ის ქცევები,რომლებიც მოწყალებად ითვლება და მადლია, შემდეგია:

- გაჭირვებულთათვის მატერიალური დახმარების გაწევა;
- მევალისთვის, რომელსაც ვალის გადახდა უჭირს, ვადის გაგრძელება;
- ადამიანების სიკეთისკენ მოწოდება და ბოროტებისგან თავის არიდების რჩევა;
- ადამიანებისთვის გზიდან ხელისშემშლელი პირობების ჩამოცილება;
- ტრანსპორტირებით დახმარება;
- გაუგებრობის შედეგად ჩამოვარდნილი უკმაყოფილების მოგვარება;
- „ალლაჰუ ექბერ" (ღმერთი დიდია), „ელჰამდულილლაჰ" (დიდება ალლაჰს), „ლა ილაჰე ილლალლაჰ" (არ არსებობს ღმერთი გარდა ალლაჰისა), – ღმერთის ხსენება;
- სხვების მიმართ გაღიმებული სახე;
- ტკბილი სიტყვა;
- სწავლა და სწავლება;



- ნამაზის სალოცავად ჯამისკენ გადადგმული ყოველი ნაბიჯი;
- ხის დარგვა;
- ოჯახის საბედნიეროდ გაკეთებული ყველა საქმე;
- ქალის მიერ ბავშვებისა და ქმრისთვის გაკეთებული ყველაფერი;
- ბავშვის მიერ დედ-მამასა და ძმებზე დახმარება და სიკეთის კეთება;

მოკლედ:

ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად გაკეთებული „ყოველი სიკეთე" – მოწყალებაა.

*(ბუხარი, ედები, 33)*

**უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:**

„მორწმუნენო! ჩვენ მიერ თქვენთვის სარჩოდ ბოძებულთაგან მოწყალება გაიღეთ..."

(სურა ბაყარა, აიათი 254)

როგორც ვხედავთ, ჩვენს რწმენაში მოწყალება ძალიან ფართო მნიშვნელობის მატარებელია. იმისათვის, რომ მუსლიმანმა მოწყალება გაიღოს, სიმდიდრე აუცილებელი პირობა არ არის. ყოველ მუსლიმანს მოწყალების გაღება თავისი შესაძლებლობის ფარგლებში შეუძლია. თავისი ლამაზი საქციელით შეუძლია მოწყალების მადლი მოიპოვოს. მაგრამ არის ქველმოქმედება, რომელიც მხოლოდ მატერიალურ შესაძლებლობებთან არის დაკავშირებული. უდიდესმა ღმერთმა სიმდიდრის გარკვეულ ზღვართან მიღწეულ მუსლიმანებს გაჭირვებულებისთვის ქონების ერთი ნაწილის მიცემა ფარძად დაუწესა. ისლამის ხუთი პირობისგან ერთ-ერთს - ქონებრივ ღვთისმსახურებას ზექათი ეწოდება.

ერთხელ წმინდა შუამავალმა ასე ბრძანა:

მოწყალების გაღება ყველა მუსლიმანის მოვალეობაა.

ამხანაგებმა ჰკითხეს:

– მოწყალებად გასაცემი თუ არაფერი აქვს, რა უნდა ქნას?

– იმუშაოს, თან თავისთავს სარგებელს მოუტანს, თან მოწყალებას გაიღებს.

თუ ამისთვისაც არ ეყოფა ძალა (ან სამუშაო ვერ იპოვა), მაშინ რა უნდა ქნას?

– გაჭირვებულს დაეხმაროს.

– თუ ამის ძალაც არ შესწევს?

–სხვებს სიკეთე ურჩიოს.

– თუ ამასაც ვერ აკეთებს?

– ბოროტებისგან თავი შეიკავოს. მისთვის ესეც მოწყალებაა.

შვილის თავის მშობლებზე და-ძმებზე დახმარება მოწყალებაა

*(ბუხარი, ზექათი, 30)*







# რა არის ზექათი?

✍ **ზექათი** – მდიდარი მუსლიმანის მიერ მისი ქონების გარკვეული ნაწილის რელიგიით გათვალისწინებულ პიროვნებებზე მიცემაა.

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

„ნამაზი სწორად ილოცეთ, ზექათი გადაიხადეთ. ამქვეყნად გაკეთებული ყოველი სიკეთისთვის ჯილდოს ალლჰისაგან აუცილებლად მიიღებთ, რადგან ალლაჰი თქვენს ყოველგვარ ნამოქმედარს ხედავს.“

*(სურა ბაყარა, აიათი 110)*

ზექათი სისუფთავეა

სიტყვა ზექათის ერთ-ერთი მნიშვნელობა „სისუფთავეა“. ადამიანის მიერ მოპოვებული იმ ქონების, რომელიც მის მფლობელობაშია, ერთი ნაწილის გაჭირვებულებისთვის მიცემა ადამიანს მორალურად და მატერიალურად ასუფთავებს. წმენდს ცოდვისა და სიძუნწის ჭუჭყისგან, კურნავს ქონებისადმი უსაზღვრო სიყვარულის სენისაგან.

**„მდიდართაგან ზექათი აიღე. ზექათი ქონებას ასუფთავებს და მას ცოდვებისგან წმენდს.“**

*(სურა თევბე, აიათი 103)*

# ზექათის სარგებლობანი

ზექათი;



- უზრუნველყოფს ქონებისთვის ღმერთზე მადლობის გადახდას.
- გვიღვივებს თანაგრძნობის, გულისხმიერებისა და სიკეთის გრძნობებს.
- ქონებას წმენდს.
- სიძუნწისა და ეგოისტობისგან გვიცავს.
- აღვივებს ადამიანებს შორის თანადგომისა და სიყვარულის გრძნობებს.
- ქონების გაზრდას, ბარაქიანობას უზრუნველყოფს.
- ჩვენი ქონების დაზიანებისგან დაცვის საშუალებაა.

„იმათი მდგომარეობა, ვინც ალლაჰის გზაზე მოწყალებას გაიღებს, ჰგავს იმ მარცვლის მდგომარეობას, რომელიც შვიდ თავთავს იძლევა და თითოეული ეს თავთავი ას (მარცვალს) შეიცავს. ალლაჰი ვისთვისაც ისურვებს უხვად მისცემს, მისი წყალობა უსაზღვროა, მან ყველაფერი იცის.“

*(სურა ბაყარა, აიათი 261)*

საჭიროა, უდიდეს ღმერთს მადლობა გადავუხადოთ ჩვენთვის ბოძებული სიკეთეების გამო. იმ სიკეთეების, რომელთა პატრონი ალლაჰია, ალლაჰის სურვილის მიხედვით გამოყენება უდიდესი მადლიერებაა. თუ ჩვენთვის ბოძებული ქონების ერთ მეორმოცედს გაჭირვებულებს გავუნაწილებთ, ღვთისმსახურებას აღვასრულებთ და ამგვარად, ჩვენთვის სიკეთის მბოძებელ ალლაჰს მადლობას გადავუხდით. გადახდილი ზექათისთვის არავისგან მადლობას არ უნდა ველოდოთ. ამგვარად, ზექათი ჩვენი ქონებისთვის მადლობის გადახდას უზრუნველყოფს.

**უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:**

„მიუხედავად იმისა, რომ მათ სული მისდიოდათ, საჭმელი ღარიბს, ობოლსა და ტყვეს აჭამეს. „ჩვენ თქვენ ალლაჰის კმაყოფილებისთვის გაძლობთ, თქვენგან არც რაიმე საფასურს და არც მადლობას არ ველოდებით. ჩვენ ძნელ და საუბედურო დღეს ჩვენი ღმერთის (მისი ტანჯვის თავს დატყდომის) გვეშინიაო“ (გეტყვიან). აი ამის გამო, ალლაჰი იმ დღეს მათ ბოროტებისგან დაიფარავს; (სახეებზე) ბრწყინვალებას, (გულებში) სიხარულს მიანიჭებს.“

***(სურა ინსანი, აიათები 8-11)***

იმის გამო, რომ მდიდრებს ფართო შესაძლებლობები აქვთ, ვერ შეძლებენ კარგად გაიგონ ღარიბების მდგომარეობა. ზექათის გადახდისას შესაძლებლობა გვეძლევა მოვძებნოთ ღარიბი უპოვარი ადამიანები და ახლოდან გავეცნოთ მათ მდგომარეობას. ვხედავთ იმ ძნელ და ნაღვლიან პირობებს, რომელშიც ღარიბები ცხოვრობენ. ღარიბებსა და გაჭირვებულებზე დახმარებით, მათ დარდს ვუქარვებთ. ჩვენს ხელთარსებული შესაძლებლობების ამგვარად განაწილება თანაგრძნობის, გულისხმიერებისა და სიკეთის გრძნობებს გვიღვივებს.

**წმინდა შუამავალი ბრძანებს:**

„თუ გინდა გული შეირბილო, ღარიბი გააძღე, ობოლს თავზე ხელი გადაუსვი...“

***(აჰმედ ბ. ჰანბალი, II, 263)***

უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

„ღარიბებს, რომლებიც ითხოვენ ან არ ითხოვენ, მდიდრების ქონებაში წილი მიუძღვით.“ *(სურა ზარიათი, აიათი 19)* ამგვარად, გვამცნობს, რომ მდიდრების ქონებაში უპოვართ და ღარიბებს წილი მიუძღვით. თუკი მათ არ მივცემთ იმას, რისი უფლებაც აქვთ, მათი უფლებების შემლახავნი ვიქნებით. სხვისი უფლებების შელახვით, სხვისი ქონების მიტაცებით, ჩვენს ქონებას ჰარამს შევურევთ. ღარიბებსა და უპოვართათვის თავიანთი წილის მიცემით ჩვენი ქონება გამოირჩევა. ამგვარად, ზექათი ჩვენს ქონებას გაწმენდს.

**უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:**

„მდიდართა ქონებისგან ზექათი აიღე. ზექათი მათ ქონებას ასუფთავებს და ცოდვებისგან წმენდს.“

***(სურა თევბე, აიათი 103)***

ზექათი და მოწყალება ქონებისადმი ჩვენს სიყვარულს არეგულირებს. იგი ებრძვის მის გამოყენებას მცდარი მიზნებისათვის. ჩვენ გვასწავლის, რომ ფული და ქონება ყველაფერი არ არის. ჩვენს ხელთარსებული ქონების სხვებისთვის განაწილების სილამაზეს გვაგრძნობინებს. ზექათი სიძუნწისა და ეგოისტობისგან გვიხსნის. მხოლოდ საკუთარ თავზე კი არა, სხვაზე ფიქრის შესაძლებლობას გვაძლევს. უზრუნველყოფს, ვიყოთ ის თავგანწირული ადამიანები, ვისაც თავიანთი ქონების სხვებისთვის დახარჯვა შეუძლიათ.

წმინდა შუამავალი ბრძანებს:

„ადამიანი, რომელიც ზექათს გადაიხდის, სტუმარს გაუმასპინძლდება და უბედურებაში ჩავარდნილს დაეხმარება, სიძუნწისგან ხსნილია."

***(თაბერანი, მუჯემულ ქებირი, IV, 256)***

ზექათი არის ის ხიდი, რომლის მეშვეობითაც მდიდრების შესაძლებლობები ღარიბებთან აღწევს. ღარიბსა და მდიდრებს შორის კავშირებს ამყარებს, ეჭვიანობას სპობს. ზექათით მდიდრები ღარიბებს თანაგრძნობასა და გულისხმიერებას აჩვენებენ, ღარიბები კი მდიდრებს პატივისცემით ეპყრობიან. საზოგადოებაში წარმოიშობა ურთიერთთანადგომის დახმარებისა და დაახლოების სურვილი. ამგვარად, ზექათი ღარიბების მოთხოვნილებებს აკმაყოფილებს და თან საზოგადოებაში სიმშვიდის დაცვას უწყობს ხელს.

**წმინდა შუამავალი ბრძანებს:**

„ზექათი ისლამის ხიდია."

***(ჰეისემი, მეჯმაუზ ზევაიდი, I, 480)***

ზექათი და მოწყალება ქონების უბედურებისგან დაცვის საშუალებაა. ამ ჭეშმარიტებას გამოხატავს ხალხში გავრცელებული გამოთქმა: „მცირე მოწყალება, დიდ უბედურებას აგაშორებს". რადგან ღარიბის ან უპოვარის ვედრება და დალოცვა უბედურებისგან დაგვიცავს. ზექათისა და მოწყალების გამცემ ადამიანს ღმერთი წყალობს და მფარველობს.

**წმინდა შუამავალი ბრძანებს:**

„თქვენი ქონება ზექათით დაიცავით"

***(ბეიჰაქი, შუაბულ იმანი, V, 184)***

ზექათი ქონების გაზრდას, ბარაქიანობას უზრუნველყოფს. უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

„პროცენტით გაცემული ფული გარეგნულად თითქოს იზრდება, მაგრამ ალლაჰისთვის არ იზრდება. მისი კმაყოფილების მოპოვება ჩვენ მიერ გადახდილი ზექათია, რომელიც მისთვის ხვავიანია. აი, ისინი (მადლსა და თავიანთ ქონებას) საფეხურგაორმაგებით.“ *(სურა რუმი, აიათი 39)*

ამგვარად გვამცნობს, რომ მისი კმაყოფილების მოსაპოვებლად ზექათის და მოწყალების გამცემთა მდგომარეობას ამაღლებს. ამ ზრდის საფუძველი ზექათითა და მოწყალებით გახარებული გულებისა და ანგელოზების ვედრებებია. ღარიბთა, უპოვართა და ანგელოზების ვედრებები ზექათის გამცემი მდიდრების სიმშვიდის წყაროა.

**წმინდა შუამავალი ბრძანებს:**

„ყოველ დილით დედამიწაზე ორი ანგელოზი ჩამოდის. ამათგან ერთი ღმერთს ევედრება: „ჩემო ალლაჰო! ადამიანს, რომელმაც ქონება სამართლიანად დახარჯა, მოწყალებად გაღებულის ნაცვლად, ახალი მიეცი!“ მეორე კი იწყევლება: „ჩემო ალლაჰო, ძუნწის ქონება გაანადგურე!“

**(მუსლიმი, ზექათი, 57)**





# უფრო მეტის გადამხდელიც არსებობს!

წმინდა აბუ ბაქრის ხალიფობის დროს მედინაში დიდმა შიმშილობამ იჩინა თავი. ხალხში ხორბლის ერთი მარცვალიც კი არ იშოვებოდა პურის გამოსაცხობად. ამ მდგომარეობით ისარგებლეს მედინელმა ვაჭრებმა და ხორბლის ყიდვა-გაყიდვით დაკავდნენ, მთელი თავიანთი ფული ამ საქმეში ჩადეს.

წმინდა ოსმანმა ამ დროს დამასკოში ერთი სავაჭრო ქარავანი გაგზავნა. ქარავანმა იქ ხორბალი იყიდა, ასი აქლემი დატვირთა და მედინაში ჩამოიტანა. ხალხის მოთხოვნილებების დაკმაყოფილება, უმეტეს-წილად, შესაძლებელი გახდა, რადგან იმ დროს მედინის მოსახლეობა მრავალრიცხოვანი არ იყო.

ზოგიერთმა ვაჭარმა მაშინვე მიმართა წმინდა ოსმანს თხოვნით. მათ დამასკოდან ჩამოტანილი ამ ხორბლის ყიდვა ისურვეს. ერთ საწყაო ხორბალში ოთხ დირჰემს იძლეოდნენ. მაგრამ ოსმანმა ვაჭრების შეთავაზებული ფასი მცირედ ჩათვალა, თქვენზე მეტის გადამხდელიც არსებობსო. ხორბლის მიყიდვა არავისთვის არ ისურვა. ვაჭრებმა შეთავაზებული ფასი გაზარდეს. მაგრამ ოსმანისგან იგივე სიტყვები მოისმინეს:

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

„ის ღვთისმოშიში სიუხვესა თუ გაჭირვებაში ალლაჰისთვის ხარჯავენ...“

*(სურა ალი-იმრანი, აიათი 134)*

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

„იმათი მდგომარეობა ვინც ალლაჰის გზაზე მოწყალებას გაიღებს,ჰგავს იმ მარცვლის მდგომარეობას რომელიც შვიდ თავთავს იძლევა და ეს თითოეული თავთავი ას (მარცვალს) შეიცავს. ალლაჰის წყალობა უსაზღვროა. მან ყველაფერი იცის.“

*(სურა ბაყარა, აიათი 261)*

„თქვენზე მეტის გადამხდელიც არსებობსო.“ ბოლოს ხორბლის ერთ საწყაოში შვიდი დირჰემის გადახდასაც დასთანხმდნენ. ეს ყველაზე მაღალი ფასი იყო, რომლის გადახდაც შეეძლოთ. მაგრამ ოსმანი კვლავ ამ სიტყვებს იმეორებდა: „თქვენზე მეტის გადამხდელიც არსებობსო“.

ვაჭართაგან ზოგიერთმა მისი ეს ქცევა შეაფასეს, როგორც ხელსაყრელი შემთხვევის



გამოყენებით დიდი მოგების მიღების სურვილი. მაშინ, როცა ხალხს საშინლად უჭირდა, მის ამგვარ ქცევას სავსებით არ იწონებდნენ.

საბოლოოდ, გადაწყვიტეს ეს ამბავი ხალიფა აბუ ბაქრისთვის მოეთხროთ და მისთვის ოსმანთან შუამდგომლობა ეთხოვათ.

ხალიფასთან მივიდნენ და მოუყვნენ მდგომარეობას ისე, როგორც იყო. წმინდა აბუ ბაქრმა მათ ბოლომდე მოუსმინა და შემდეგ უთხრა:

„აქ რაღაც უცნაურობაა. მე ისე მგონია, რომ თქვენ ოსმანის სიტყვები კარგად ვერ გაიგეთ. ის ალლაჰის შუამავლის სიძე და სამოთხის ამხანაგია. ის არ არის ადამიანი, რომელიც ხალხის გასაჭირით ისარგებლებს მოგების და მოგების შოვნას შეეცდება. ამგვარ ქცევაში აუცილებლად რაღაც უცნაურობაა. წამოდით, ერთად წავიდეთ და ეს საკითხი მასთან ერთად გავარკვიოთ.“

ყველა ერთად ოსმანთან წავიდა. აბუ ბაქრმა ჰკითხა, ქონებას შეთავაზებულ ფასად რატომ არ ჰყიდდა. ოსმანმა ამ კითხვაზე საინტერესო და დამაფიქრებელი პასუხი გასცა:

ალლაჰის შუამავლის ხალიფავ, ამათ ერთი საწყაო ხორბლის აღება შვიდ დირჰემად უნდათ, მე კი მისი გაყიდვა შვიდას დირჰემად მსურს. განა უდიდესი ალლაჰი არ იძლევა სიტყვას, ყოველი სიკეთის სანაცვლოდ შვიდასამდე მადლისა და ჯილდოსას?! როცა ამგვარი მომგებიანი ვაჭრობა არსებობს, მე მათ ქონებას რატომ მივყიდი?

ოსმანის პასუხმა ვაჭრები ღრმად ჩააფიქრა. მიხვდნენ, შეცდომა დაუშვეს, მასზე ცუდად რომ იფიქრეს.

წმინდა ოსმანმა ასი აქლემი ხორბალი მედინელებისთვის სულ მოწყალებად გასცა, ღარიბებსა და უპოვრებს სახეზე ღიმილი გაუჩინა. ქალაქში ჩამოვარდნილი შიმშილის პრობლემაც ამგვარად მოიხსნა.



## ვისთვისაა ფარძი ზექათის გადახდა?

- ჭკუა-გონებიან;
- სრულწლოვან;
- რელიგიურად განსაზღვრულ მდიდარ.

ყოველ მუსლიმანზე, → წელიწადში ერთხელ, → ზექათის გადახდა ფარძია. ☺☺☺☺

### რელიგიის მიხედვით, რა არის სიმდიდრის საზომი კრიტერიუმები?

ძირითადი მოთხოვნილებებისა და ვალების გარდა, „განსაზღვრული რაოდენობის“ ქონების მფლობელი ადამიანი მდიდრად ითვლება.

სიმდიდრის აუცილებელი რაოდენობა ყველაზე დაბალი ზღვარია. ამ ზღვარს მიღწეული ადამიანებისთვის ყურბნის დაკლა და მოწყალების გაღება ვაჯიბია. მაგრამ იმის გამო, რომ ზექათის გადახდა ფარძია, აუცილებელი რაოდენობის ქონებას ადამიანი,სულ ცოტა,ერთი მთვარის წელიწადის (354 დღე) განმავლობაში უნდა ფლობდეს.

### რა არის ძირითადი საჭიროებანი?

არასავაჭრო დანიშნულების:

- სახლი
- სახლის ნივთები
- ტანსაცმელი
- ტრანსპორტი
- წიგნები
- პროფესიისთვის საჭირო ინსტრუმენტები
- ოჯახის წლიური ხარჯები





## ქონების ის რაოდენობა, რომელზეც საჭიროა ზექათის გადახდა. ზექათის ნიხრი

✍ რელიგიის მიხედვით, ადამიანმა, რომელიც ერთი წლის განმავლობაში ფლობს განსაზღვრული რაოდენობის ქონებას, აუცილებელია ზექათი გადაიხადოს.

✏ ადამიანისთვის აუცილებელი საჭიროებების ნიხრი, ძირითადი მოთხოვნილებებისა და ვალების გამოკლების შემდეგ იანგარიშება.

ნიხრისა და ზექათის რაოდენობა ქონების სახეობების მიხედვით იცვლება.

### სავაჭრო ქონების ნიხრი და ზექათი

| ქონების სახეობა | ნიხრის რაოდენობა | გადასახდელი ზექათის რაოდენობა |
|---|---|---|
| ოქრო | 80,18 გრ. | ერთი მეორმოცედი (2,5%) |
| ვერცხლი | 561 გრ. | |
| სავაჭრო საქონელი | 80,18 გრ ოქროს ფასი | |
| ნაღდი ფული | 80,18 გრ ოქროს ფასი | |



## ცხოველების ნიხრი და ზექათი

ცხოველებზე გადასახდელი ზექათის რაოდენობა ცხოველების ჯიშისა და რაოდენობის მიხედვით იცვლება.

- **თხა ან ცხვარი:** 40-დან 120-მდე რაოდენობის ცხვარზე ან თხაზე ზექათად ერთი ცხვარი ან თხა გაიცემა.
- **რქოსანი პირუტყვი:** 30-დან 39-მდე რქოსან პირუტყვზე ზექათად ერთი რქოსანი პირუტყვი გაიცემა.
- **აქლემი:** 5-დან 9 აქლემამდე ზექათად ერთი ცხვარი ან თხა გაიცემა.

უფრო მეტი რაოდენობის ცხვარს, თხას, რქოსან პირუტყვსა და აქლემზე რა რაოდენობის ზექათის გადახდაა საჭირო, იხილეთ ილმიჰალის წიგნებში.








## ნათესი კულტურის ნიხრი და ზექათი.

➲ მცენარეული მოსავლის ზექათს „ოშური“ ეწოდება.

❖მცენარეული მოსავლის ნიხრის მინიმალური რაოდენობა, რომელიც საჭიროებს ზექათს 611 კგ-ია.

❖ ნაკვეთიდან, რომელსაც მორწყვის ხარჯები არა აქვს, აღებული მოსავლის 10% ზექათად გაცემა.

❖ ნაკვეთიდან, რომელზეც მორწყვის ხარჯებია გაწეული, აღებული მოსავლის –5% გაიცემა ზექათად.

✍ ისეთ კულტურებზე, როგორებიცაა: ხორბალი, ქერი, ფეტვი, ბრინჯი, პარკოსნები, ჭარხალი, ნესვი, საზამთრო, ბადრიჯანი, ზეთისხილი, ვაშლი, ფორთოხალი, ბალი, ატამი,– ზექათის გადახდაა საჭირო.

✍ მცენარეულ მოსავალზე, არ არსებობს მოსავლის მფლობელის ხელში ერთი წლის განმავლობაში ყოფნის პირობა. მოსავლის აღებისთანავე ზექათი უნდა გაიცეს.

„თესვა თესლის საწყობს აცარიელებს, მაგრამ აღების დრო რომ მოვა, დაფიქრდი, დათესილი თესლის სანაცვლოდ უკან რამდენმაგს იღებ.

დაცლილი ბეღლის სანაცვლოდ, რამდენი ბეღელი ივსება.

ხორბალი თუ არ დაითესება, გამოყენებული არ იქნება და ბეღელში იქნება შენახული, მკბენარების, მატლების და თაგვების საკვებად იქცევა.“

(მევლანა)

# გავერანებული ბაღი

ერთ გულუხვ ადამიანს ვენახი და ხურმის ბაღები ჰქონდა. ეს კაცი რწმენის კანონებს ემორჩილებოდა და მოსავლის აღების დროს, მოსავლის ზექათს ღარიბებსა და უპოვრებს აძლევდა. მისი გარდაცვალების შემდეგ, ეს ლამაზი ბაღი მემკვიდრეობით შვილებს დარჩათ. ბავშვები ამქვეყნიურმა ჟინმა შეიპყრო და გაძუნწდნენ.

თუმცა იმ ღარიბების ვედრებების წყალობით, რომელთაც მათი მამა გულუხვად უხდიდა ზექათს, ბაღი უფრო ბარაქიანი ხდებოდა. ღარიბები და უპოვრები ამ ბაღით სარგებლობდნენ, მაგრამ მამის გადახდილი ზექათი შვილებს ბევრი ეჩვენებოდათ და გადახდა არ უნდოდათ. თვლიდნენ, რომ ზექათს თუ გადაიხდიდნენ, მათი ქონება შემცირდებოდა. ისინი ვერ ამჩნევდნენ, ალლაჰის ბაღსა და ყანაში ხვავი საიდან მოდიოდა, რადგან ამქვეყნის სიყვარულმა მათ გულები დაუხშო.

იმისათვის, რომ ზექათი არ გადაეხადათ, შემდეგი მიზეზი მოიგონეს:

„ჩვენი ოჯახი მრავალრიცხოვანია, ქონება ცოტაა. ღარიბებს არაფერი არ უნდა მივცეთ. სანამ ისინი მოვიდოდნენ და მოგვთხოვდნენ, მოსავალი მანამდე ავიღოთ...“

როცა ამ სიტყვებს ამბობდნენ, არც იმაზე ფიქრობდნენ, რომ ქონების ნამდვილი პატრონი ალლაჰია და არც – ღარიბების წილზე.

ამ ბოროტი განზრახვის შედეგად, როცა მათ ეძინათ უდიდესი ალლაჰის ბრძანებით კატასტროფა მოხდა. იმ მინდორში, სადაც ბაღები იყო, ცეცხლი გაჩნდა და ისინი ძირფესვიანად მოსპო.

დილით მომხდარის შესახებ არაფერი იცოდნენ და ერთმანეთს მხიარულად დაუძახეს:

– თუკი ხილის დაკრეფა გინდათ, იჩქარეთ.

მაშინვე გზას გაუდგნენ. თან ერთმანეთს ეჩურჩულებოდნენ:

– ფრთხილად, დღეს ჩვენს გვერდით ღარიბები არ მოვიდნენ. მათ ბაღში შესვლის შესაძლებლობა არ უნდა მივცეთ!

მაგრამ ბაღთან რომ მივიდნენ, გაოცდნენ, თვალებს არ დაუჯერეს. თქვეს:

„ნეტავი ადგილი შეგვეშალა?“

ირგვლივ მიმოიხედეს, ეს ნამდვილად ის ადგილი იყო, სადაც ბაღი უნდა ყოფილიყო. მაგრამ იქ აღარაფერი დახვდათ, რადგან ყველაფერი ნახშირივით გაშავებულიყო.

ძმამ, რომელიც მათ შორის ყველაზე მგრძნობიარე და საზრიანი იყო, მდგომარეობას უცებ ჩასწვდა და თქვა:

– არა, შეცდომით არ მოვსულვართ. ეს ჩვენი ბაღია. იმის გამო, რომ ამქვეყნიურმა ჟინმა შეგვიპყრო და ღარიბების დახმარებაზე უარი ვთქვით, უდიდესმა ალლაჰმა ეს უბედურება დაგვატეხა თავს, ჩვენი ბაღი ცეცხლით გაანადგურა.

მწუხარებისა და დარდის გამო ყველას ფერი დაეკარგა. საღამოს რა გეგმები ჰქონდათ და დილით რას გადაეყარნენ. ამის შემდეგ ერთმანეთის დადანაშაულება დაიწყეს: „ეს ცუდი ფიქრი თავში აზრად შენ მოგივიდაო.“ ყველაზე ნათელი გონების ძმამ სხვებს ასეთი რჩევა მისცა:

– ძმებო! ამგვარად ერთმანეთის დადანაშაულებას არავითარი სარგებელი არა აქვს. ალლაჰისგან პატიება ვითხოვოთ. ეგებ, მოწყალება მიიღოს და გვაპატიოს.

დაშვებულ შეცდომას მიხვდნენ. ქონების ნამდვილი მფლობელი ალლაჰია. მისი ბოძებული ქონების გამოყენება ისეა საჭირო, როგორც თავად ისურვებს. ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად გამოყენებული ქონება ბარაქიანია და სამოთხის მოპოვების საშუალებაცაა. ბოლოს, მოინანიეს და ასე თქვეს:

– სირცხვილი! ჩვენ მართლაც დიდი შეცდომა დავუშვით. ბევრი ნაკლოვანება გვაქვს. ჩვენი ღმერთი კი უნაკლო და სრულყოფილია. ასე, რომ იმედი არ გადავიწუროთ და ღმერთს მივენდოთ. უდიდესმა ღმერთმა ჩვენი შეცდომის გამო ბაღი წაგვართვა. მისკენ გულწრფელად თუ მივემართებით, ჩვენ უფრო უკეთესს მოგვცემს, რა თქმა უნდა. ჩვენ ღმერთის წყალობის იმედი გვაქვს, მისკენ მივემართებით.

***(ამასთან დაკავშირებით, იხილეთ სურა ყალემი 17-33 აიათები).***



# ვის მიეცემა ზექათი?

ზექათი შემდეგ ადამიანებს უნდა მიეცეს:

☞ **ღარიბებს:** რელიგიის მიხედვით, მათ, ვინც მდიდრებად არ ითვლებიან, ანუ ვისაც ზექათისთვის გასაცემი ქონება არ გააჩნიათ;

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

„ღარიბებს, რომლებიც ითხოვენ ან არ ითხოვენ, მდიდრების ქონებაში წილი აქვთ."

*(სურა ზარიათი, აიათი 19)*

☞ **ღატაკებს:** მათ, ვისაც დღიური სარჩო-საბადებელი, ტანსაცმელიც კი არ გააჩნიათ, ანუ უკიდურესად ღარიბები არიან.

☞ **ვალებში ჩავარდნილთ:** ადამიანებს, რომლებსაც იმდენი ქონება არ გააჩნიათ, რომ ვალი გადაიხადონ, ე. ი. მათი ვალი მათ ქონებაზე გაცილებით მეტია.

☞ **გზად დარჩენილებს:** ზექათის მიცემა შეიძლება იმ მდიდარ მგზავრებზეც კი, რომლებიც მგზავრობისას უფულოდ დარჩნენ. ამასთანავე, უმჯობესია მათ ზექათის ნაცვლად ვალი აიღონ.

☞ **მათ, ვინც ღმერთის გზას ადგანან:** მეომრებს, რომლებიც ალლაჰის რჯულის სადარაჯოზე არიან, ან მათ ვინც სწავლობს და ასწავლის ისლამს.

✍ სურა „თევბეს" მე-60 აიათში გადმოცემულ ადგილებში: აქ ჩამოთვლილი კატეგორიების გარდა, მოხსენიებული არიან მონები, ადამიანები, რომელებსაც გული ისლამით აქვთ გამთბარი. აქედან გამომდინარე, ზექათის მიცემა სულ რვა ტპის პიროვნებაზე შეიძლება.

✍ ზექათის მიცემა შეიძლება, როგორც ზემოთ ჩამოთვლილი თითოეული ჯგუფისთვის, ასევე შეიძლება რამდენიმეს ან ყველას შორის განაწილებაც.

✍ ზექათის მიცემა უმჯობესია ახლობელი ადამიანებისგან დავიწყოთ.

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

„ზექათი, ალლაჰის ბრძანებით, ღარიბებს, უპოვართ, ზექათის ამკრეფ მოხელეებს, (ისლამით) გულებგამთბართ, მონებს (რომლებსაც თავისუფლების გამოსყიდვა სურთ) , მოვალეებს, ალლაჰის გზაზე მომუშავეთ და გზად დარჩენილებს მიეცემათ. ალლაჰმა ყველაფერი საუკეთესოდ იცის, ის სიბრძნის პატრონია."

(სურა ბაყარა, აიათი 261)

# ვისზე არ შეიძლება ზექათის მიცემა?

- ⊗ მდიდრებზე;
- ⊗ არამუსლიმანებზე;
- ⊗ ვისი მოვლაც ევალება (ქონების საერთო მოზიარეები: დედა, მამა, ბებია, ბაბუა, შვილი, შვილიშვილი);
- ⊗ სკოლზე, საავადმყოფოზე, ჯამეზე, გზაზე, წყაროზე, ხიდზე და სხვა მსგავს დაწესებულებებზე;



ზექათის მიცემა არ შეიძლება;

⊗ მეუღლეები ერთმანეთს ზექათს ვერ მისცემენ;

☑ ისეთ ნათესავებზე, როგორებიც არიან ძმა, ბიძა, დედის ძმა, მამიდა, დეიდა, ძმისშვილი, დისშვილი ზექათის მიცემა შეიძლება.





# გავცეთ ის რაც გვიყვარს

აბუ თალჰა წმინდა შუამავლის ძალიან საყვარელი ამხანაგი იყო. მედინაში მდიდარ ადამიანად ითვლებოდა. აბუ თალჰას ძალიან ბევრი ბაღი,ბოსტანი,ყანა ჰქონდა და საქონელი ჰყავდა. მას მესჯიდი ნებევთან ახლოს ძალიან ფასეული ბაღი ჰქონდა, რომელშიც ექვსასი ძირი ხურმის ხე იდგა და იქაურობა ძალიან უყვარდა. ალლაჰის შუამავალს ხშირად პატიჟებდა და უმასპინძლებოდა. ამის წყალობით ბაღი ძალიან ბარაქიანი იყო. ისინი ხურმის ჩრდილში საუბრობდნენ ხოლმე.

ერთ დღეს წმინდა შუამავალი მეჩეთში ამხანაგებს ესაუბრებოდა. საუბრის დროს შემდეგი აიათი წაიკითხა:

„ვერ მისწვდებით სიკეთეს, ვიდრე არ იმოწყალობებთ იმათთაგან, რაც გიყვართ (და გეძვირფასებათ), ხოლო რასაც იმოწყალობებთ, უეჭველად, ალლაჰმა უწყის.“ *(სურა ალი იმრანი, აიათი 92)*

ამ აიათის მოსმენისთანავე, აბუ თალჰამ ასე თქვა:

– ალლაჰის შუამავალო! როგორც მოგეხსენებათ, ჩემს სიმდიდრეს შორის ყველაზე ღირებული და ჩემთვის ყველაზე საყვარელი ამ ქალაქში მდებარე ჩემი ბაღია. ამ წუთიდან, ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად, მას ალლაჰის შუამავალს ვუტოვებ. თქვენი სურვილის მიხედვით გამოიყენეთ, შეგიძლიათ ღარიბებს დაურიგოთ.



ის, ამ სიტყვების დამთავრებისთანავე, ბაღში წავიდა. იქ,რომ მივიდა,ნახა რომ მისი ცოლი – უმმი სულეიმი ერთი ხის ჩრდილში იჯდა. აბუ თალჰამ ცოლს ბაღის დატოვება სთხოვა. ცოლმა ჰკითხა:

– აბუ თალჰა! ბაღი რატომ დავტოვო? სადმე მივდივართ?

აბუ თალჰამ უპასუხა:

– არა, არ მივდივართ, მაგრამ ეს ბაღი ჩვენი აღარ არის, ახლა უკვე მედინელი ღარიბებისაა.

შემდეგ სიხარულით მოუთხრო მეჩეთში მომხდარის შესახებ.

უმმი სულეიმმა ჰკითხა:

– ორივეს სახელით გააკეთე ეს, თუ მხოლოდ საკუთარი პიროვნების სახელით?

– ორივეს სახელით.

– ალლაჰი შენგან კმაყოფილი იყოს, აბუ თალჰა! ჩვენს გარშემო ღარიბებს რომ ვუყურებდი, იგივეს ვფიქრობდი და ამის თქმას ვერაფრით გიბედავდი. ალლაჰმა ჩვენი სიკეთე მიიღოს.

ხალიფა ომარ იბნ აბდულაზიზი, ტომრებით შაქარს ყიდულობდა და ღარიბებს ურიგებდა.

მას ჰკითხეს:

– ამგვარ საქციელზე, უკეთესი არ იქნება ფული დაარიგო?

– მე შაქარი ძალიან მიყვარს. ამიტომაც მინდა მოწყალებად გავიღო ის, რაც ძალიან მიყვარს.



# რას უნდა მიექცეს ყურადღება ზექათის გადახდისას?

ზექათის გადახდისას ლმობიერი უნდა ვიყოთ

ზექათის გადახდისას და მოწყალების გაცემისას უნდა ვიფიქროთ იმაზე, რომ „მათ ადგილზე შეიძლება ჩვენ ვყოფილიყავით“ და ზექათი და მოწყალება გულისხმიერად უნდა გავიღოთ.

„შეიძლება მეც ღარიბი ვყოფილიყავი.“



ზექათის გადახდისა, არ უნდა დავივიწყოთ, რომ ღვთისმსახურებას ვასრულებთ.

ზექათისა და მოწყალების გაცემისას, არ უნდა დავივიწყოთ, რომ ალლაჰის ბრძანებას ანუ ღვთისმსახუ-რებას ვასრულებთ. ამ მიზეზით ღარიბების მიმართ მადლობის გრძნობით უნდა ავღვივსოთ,რადგან ისინი ამგვარი ღვთისმსახურების შესრულებაში შუამდგომლები არიან.

„ღარიბები არიან ის ძვირფასი ადამიანები, ვინც გვშუამდგომლობენ ფარძად დაწესებული ღვთისმსახურების აღსრულებაში.“



### ზექათის გადახდისას თავაზიანი უნდა ვიყოთ

არ უნდა დავივიწყოთ, რომ ზექათსა და მოწყალებას გავცემთ, რათა ალლაჰის მოწონება დავიმსახუროთ. ისე, როგორც ამანათისა და საჩუქრის გადაცემისას ყურადღებას ვაქცევთ შეფუთვასა და ჩაბარების ფორმას, ასეთივე ყურადღება უნდა მივაქციოთ ზექათისა და მოწყალების გაღებისას ამგვარ დეტალებს. იმ ადამიანებს, ვისაც ზექათს ვაძლევთ, ღიმილი და თავაზიანობა არ უნდა მოვაკლოთ.

არ უნდა ველოდოთ სხვა რამეს, გარდა ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებისა. ზექათის მიცემისას, ადამიანს არ უნდა ვუთხრათ: „ეს ჩემი ზექათია შენთვის გადმოსაცემი“ და ამგვარად მას შეურაცხყოფა არ უნდა მივაყენოთ, რადგან მნიშვნელოვანია ღარიბთან მიაღწიოს გადახდილმა ზექათმა, მნიშვნელობა არა აქვს იმ ადამიანს, რომელიც ზექათს აიღებს, ეცოდინება თუ არა, რომ ეს ზექათია.



„მომწონს, როცა საჩუქრებს გაღიმებული სახითა და ლამაზად შეფუთულს მაძლევენ.“



უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

„მორწმუნენო! დაყვედრებისა და შეურაცხყოფის მიყენებით, თქვენ მიერ ჩადენილი სიკეთე ფუჭად არ აქციოთ იმათ მსგავსად, ვისაც არ სწამს ალლაჰი ან განკითხვის დღე და მხოლოდ საჩვენებლად ხარჯავს თავის ქონებას...“

*(სურა ბაყარა, აიათი 264)*

### ნამდვილად გაჭირვებულები გამოკვლევით უნდა ვიპოვოთ

იმისათვის, რომ ჩვენი ზექათი ვარგისი იყოს, ვისაც მას ვაძლევთ, მათ შესახებ კარგად უნდა გამოვიძიოთ, რადგან ზექათის გადახდისას მთავარია, რომ მივსცეთ მას, ვისაც ეკუთვნის. თუკი მას გამოუკვლევად მივსცემთ იმ ადამიანს, ვისაც ის არ ეკუთვნის, ზექათის ხელმეორედ გადახდა დარჩება საჭირო.

განსაკუთრებით უნდა ვიპოვოთ ის ადამიანები, ვისაც უჭირს, მაგრამ ამას ხმამაღლა არ აცხადებს. არ უნდა დავივიწყოთ, რომ ნამდვილი ღარიბები ისინი არიან. ზექათმა დანიშნულების ადგილამდე უნდა მიაღწიოს.

„როგორ შევძლებ ნამდვილი ღარიბი ვიპოვო?“



წმინდა შუამავალი ბრძანებს:

„ღარიბი არ არის ადამიანი, რომელიც ერთი-ორი ხურმის ან ლუკმა პურისთვის კარდაკარ დადის და მათხოვრობს, ნამდვილი ღარიბია ადამიანი, რომელიც მიუხედავად იმისა, რომ ესაჭიროება, ამას ხმამაღლა არ აცხადებს; რომელიც არავისგან არაფერს ითხოვს.“

*(ბუჰარი, ზექათი 53)*

# საკუთარი შრომით თავის რჩენა მათხოვრობას სჯობია



წმინდა შუამავალს არ სიამოვნებდა, როცა ვინმე მათხოვრობდა. ის ბრძანებდა: „თქვენ თუ წახვალთ, თოკით ერთ კონა შეშას შეკრავთ, მოიტანთ, გაყიდით და ამგვარად დაიცავთ უდიდესი ალლაჰის მონა-მსახურის ღირსებას, რა თქმა უნდა, მათხოვრობაზე უკეთესია.“

(ბუჰარი, ზექათი, 53)







წმინდა შუამავალი ბრძანებს:

„გამცემი ხელი, ამღებ ხელზე მაღლა დგას.“

*(ბუჰარი, ზექათი, 18)*



წმინდა შუამავალს ადამიანების მათხოვრობა არ მოსწონდა და ასე ამბობდა:

ერთი ადამიანი შუამავალთან მივიდა და მოწყალება ითხოვა. შუამავალმა ჰკითხა:

– სახლში რამე გაქვს?

– დიახ. ერთი გადასაფარებელი მაქვს; ნახევარზე ვწევვარ, ნახევარს ზემოდან ვიფარებ. ამის გარდა, კიდევ ერთი წყლის ჭურჭელი მაქვს.

შუამავალმა უთხრა:

– წადი და რომ მითხარი, ის ნივთები მოიტანე.

კაცი წავიდა და ნივთები მოიტანა. წმინდა შუამავალმა ნივთები ხელში აიღო და იკითხა:

– არავინ არის, ვინც ამ ნივთებს იყიდის?

ერთმა კაცმა თქვა:

– მე შემიძლია ვიყიდო ერთ დირჰემად.

წმინდა შუამავალმა ორჯერ თუ სამჯერ გაიმეორა:

– უფრო მეტს ვინმე გადაიხდის?

ერთმა თქვა:

– მე ორ დირჰემად ვიყიდი.

შუამავალმა ეს ნივთები ამ კაცს ორ დირჰემად მიყიდა. აღებული ორი დირჰემი ნივთების პატრონს მისცა და ასე უთხრა:

– ერთ დირჰემად ბავშვებს საჭმელი უყიდე. ერთ დირჰემადაც თოკი იყიდე და შეშის ზიდვით სარჩო მოიპოვე.

კაცი ისე მოიქცა, როგორც შუამავალმა ურჩია. თხუთმეტი დღის შემდეგ კი მასთან მივიდა და უთხრა, რომ თხუთმეტი დირჰემი მოიგო: ერთი ნაწილით ტანსაცმელი იყიდა, მეორე ნაწილით კი – საჭმელი. ამაზედ შუამავალმა უთხრა:

– ამგვარად, ოფლისღვრით ცხოვრება უფრო კარგია თუ განკითხვის დღეს ალლაჰის წინაშე შუბლზე მათხოვრის დამღით წარდგომა?

*(აბუ დავუდი, ზექათი, 26)*

# წმინდა შუამავლის
# გულუხვობა და დახმარების სიყვარული

გულშემატკივრობა, ადამიანისთვის საჭირო დახმარება, ღარიბების თვალად და ყურად ყოფნა წმინდა შუამავლის ყველაზე დიდ თვისებებისაგან ერთ-ერთია. ვინმეს რაიმე დარდი თუ ჰქონდა, შუამავალთან მიდიოდა, დარდს უზიარებდა. ისიც ცდილობდა ყველას თხოვნა დაეკმაყოფილებინა. მისგან რაიმეს მთხოვნელს უკან ხელცარიელი არ უშვებდა. მცირედს მაინც აძლევდა, ღარიბების გულებს იგებდა მაშინაც კი, როცა მათთვის არაფერი ჰქონდა მისაცემი.

წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს) ადამიანებს შორის ყველაზე გულუხვი იყო. არასდროს ივიწყებდა, რომ ქონების ნამდვილი პატრონი უდიდესი ალლაჰია. ღარიბებსა და გაჭირვებულებზე უფრო მეტს ფიქრობდა, ვიდრე საკუთარ თავზე, მშივრებს აპურებდა.

გულუხვობის ერთ-ერთი მტკიცებულება საყვარელი ადამიანებისთვის საჩუქრების მიცემა და მათი გახარებაა. ალლაჰის შუამავალი ბრძანებდა: „ერთმანეთს საჩუქრები მიეცით და გაახარეთ“, ამგვარად, ადამიანებს ურჩევდა, რომ ერთმანეთისთვის საჩუქრები მიეძღვნათ. თავადაც ამხანაგებს მრავალგვარი საჩუქრით ახარებდა. მასზე ნაჩუქარს სიყვარულით ელოლიავებოდა და სანაცვლოდ უკეთესს გაიღებადა ხოლმე. ზოგჯერ საჩუქარს თავად იმ გამყიდველს ჩუქნიდა, ვისგანაც იყიდდა. ერთხელ ჯაბირ იბნ აბდულლაჰისგან, რომელიც მატერიალურ სიდუხჭირეს განიცდიდა, აქლემი იყიდა, ფული გადაუხადა, შემდეგ კი ეს აქლემი მასვე აჩუქა.

წმინდა შუამავალი მუსლიმანებს მოუწოდებდა გულუხვი ყოფილიყვნენ და ადამიანების მოთხოვნილებები დაეკმაყოფილებინათ. ეს საქციელი ალლაჰისთვის მოსაწონი რომ იყო, შემდეგი სიტყვებით გვამცნობდა:

„მე კმაყოფილი ვარ იმ ადამიანისგან, ვინც ჩემი მიმდევრებისგან გაჭირვებულის ძირითად მოთხოვნილებას დააკმაყოფილებს. ხოლო ვინც მე კმაყოფილს გამხდის, იმისგან ალლაჰიც კმაყოფილია. ალლაჰი კი, ვის-



განაც კმაყოფილია, იმას სამოთხეში განათავსებს.“

წმინდა შუამავალი სიკეთის მთელ ადამიანებს სააქაო და საიქიო ბედნიერებას ახარებდა, ძუნწ ადამიანებს კი უბედურებას ამცნობდა. გულუხვობა ადამიანს ალლაჰთან, სამოთხესთან და ადამიანებთან რომ აახლოებს, შემდეგნაირად გვამცნობს:

„გულუხვი ადამიანი ალლაჰთან, სამოთხესთან და ადამიანებთან ახლოსაა, ძუნწი – ალლაჰისგან, სამოთხისგან და ადამიანებისგან შორს, ჯოჯოხეთთან კი – ახლოსაა.“

წმინდა შუამავალს გული ადამიანების სიყვარულით, თანაგრძნობითა და დახმარების გრძნობით ჰქონდა გაჟღენთილი. ის ძალიან გულუხვი იყო მთელი თავისი სიცოცხლის მანძილზე. მაშინაც კი, როცა მატერიალური შესაძლებლობა გააჩნდა, უბრალოდ და სადად ცხოვრებას არჩევდა.



**წმინდა შუამავალი ბრძანებდა:**

„მხოლოდ ამ ორი ადამიანის შეიძლება შეგშურდეს: პირველის, რომელიც მისთვის ბოძებულ მთელ ქონებას ღვთის გზაზე დახარჯავს და მეორის, რომელიც თავისთვის ბოძებულ ცოდნას საჭიროების ადგილზე გამოიყენებს. ამ ცოდნით იხელმძღვანელებს და მას სხვებსაც გადასცემს.“

(ბუჰარი, ილიმი 15)



ერთ დღეს ერთმა მუსლიმანმა ქალმა თავისი ხელით მოქსოვილი ხალათი მიიტანა და წმინდა შუამავალს აჩუქა. შუამავალმა, რომელსაც ამგვარი ტანსაცმელი სჭირდებოდა, ის სახლში წაიღო. ჩაიცვა და შემდეგ ისევ მეჩეთში დაბრუნდა. მის ერთ-ერთ ამხანაგს ხალათი ძალიან მოეწონა, წმინდა შუამავლის გულუხვობის გათვალისწინებით, გაბედულად უთხრა:

– ალლაჰის შუამავალო! ეს რა ლამაზი ხალათი გაქვთ. მე მაჩუქებთ?

მიუხედავად იმისა, რომ წმინდა შუამავალს სხვა ხალათი არ ჰქონდა, ის მაშინვე მხრებიდან მოიხსნა და ამხანაგს აჩუქა.

შუამავლისგან ხალათი რომ ითხოვა, იმ თანამიმდევარს ამხანაგებმა უთხრეს;

– ეს ხალათი რატომ თხოვე? ხომ იცოდი, რომ ალლაჰის შუამავალს ის ესაჭიროებოდა და რომ ის მთხოვნელს ხელცარიელი უკან არასდროს გააბრუნებდა?

– მე ეს ხალათი ჩასაცმელად კი არა, სუდარად ვითხოვე, – უპასუხა კაცმა.

ის ადამიანი რომ გარდაიცვალა, სუდარად ალლაჰის შუამავლის მიერ ნაჩუქარი ხალათი იქნა გამოყენებული.

(ბუჰარი, ედები, 39, ჯენაიზი, 29)







# რვა სამოთხე მზად არის



მეგობარო, შენც გჭირდება წყალობა,
ცვარი იყავ, გეყო ვარდის ეკლობა,
მოტეხილი ფრთა თუ ჭრილობა ნახო,
გთხოვ, მალამო ისევ შენ გამონახო.

იცი, ხელი მშრალ ცხვირსახოცს ვერ იჭერს,
ენა კაცის გადატანილს ვერ იტყვის,
სუსტ-ღარიბი დღეს რამდენი კაცია,
გაახარე, იყავი მამაცია.

ბევრ უპატრონოს სული იყავი,
ობლის ვარამი შენც გაიყავი,
ჭაობში ღარიბს ხელი მიეცი
და მოწყალება უხვად გაეცი.

დედამიწა - ამ საცოდავთ სამყარო,
გულუხვობით შენ უნდა გაახარო,
ვის ხელი აქვს, ვის ფეხი აქვს, ვის - გული,
ვის სიმდიდრე, საგანძური და ფული.

ვინც დალია სიძუნწის საწამლავი,
წყევლა ახრჩობს უთვისტომოთა ნამრავლი,
კუთხე-კუნჭულ, ქალაქს, სოფელს იყავი,
მშივრის პური, ზემზემ წყალი იყავი.

სიკეთე ჰქმენ, ქვაზე დადე, დათვალონ,
ბრმა თევზებმა იქნებ ქვებად ჩათვალონ,
რვა სამოთხე მზად არის, რომ მიგიღოს,
ყოველივე სასიკეთოდ მიგიზღოს.

მდიდარს, ღარიბს ხედავს დიდი ღმერთია,
ალლაჰი ხომ მხოლოდ ერთადერთია,
არც შური, არც სიამაყე ფარული,
მოიპოვე შენც მისი სიყვარული.

მუჰამმედ ალი ეშმელი
თარგმნა მიხეილ გელაძემ

## შეკითხვები



## შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა

დააწყვილეთ ქვემოთ მოცემული წინადადებები:

- ❑ განსაზღვრული რაოდენობის ქონების მფლობელები
- ❑ ოქროს ან ვერცხლის ზექათის მეორმოცედი ნაწილი
- ❑ შვილიშვილებისთვის
- ❑ ზექათის გადახდისას
- ❑ მეჩეთისის, სკოლის, საავადმყოფოს
- ❑ ზექათი მდიდრების შესაძლებლობების
- ❑ მდიდარი მუსლიმანის მიერ თავისი ქონების ნაწილის
- ❑ გამცემის ხელი
- ❑ ოქროს ნისრის რაოდენობა
- ❑ ფითრის ყველაზე მცირე რაოდენობა

- ❑ საშუალო მდგომარეობის ადამიანის ორი ჯერი საჭმელი ან ამ საჭმლის ფულია.
- ❑ ჩვენი რწმენის მიერ ნაბრძანებ ადგილებზე გაცემას, ზექათი ეწოდება.
- ❑ ამღების ხელზე მაღლა მდგომია.
- ❑ სხვაგვარად 2,5 % -ია.
- ❑ 80.18 გრამია
- ❑ ზექათის მიცემა არ შეიძლება.
- ❑ გზის, წყაროს, ხიდის ან მსგავს სასიკეთო საქმეებზე ზექათის მიცემა არ შეიძლება.
- ❑ არ უნდა დავივიწყოთ, რომ ღვთისმსახურებას ვასრულებთ.
- ❑ ღარიბებთან მისაღწევ ხიდის მოვალეობას ასრულებს.
- ❑ რელიგიის მიხედვით მდიდრად ითვლება.

## ჩავუტაროთ საკუთარ თავს ტესტი

1. ქვემოთ ჩამოთვლილ პიროვნებათაგან, ვისზე არ შეიძლება ზექათის მიცემა?

ა) გზად დარჩენილებზე
ბ) ღარიბებზე
გ) მოვალეებზე
დ) დედ-მამაზე

2. ზექათის, მოწყალების, ყურბნის ან ფითრის მსგავს ღვთისმსახურებებს, ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი ჰგავს დანიშნულებით?

ა) ურთიერთდახმარება და ურთიერთთანადგომა.
ბ) ჭეშმარიტება და სამართალი.
გ) სიბეჯითე და ბედნიერება.
დ) მოთმინება და ბარაქა.

3. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის აუცილებელი საჭიროებები?

ა) სახლი
ბ) მანქანა
გ) სავაჭრო ქონება
დ) ხელობა და სამუშაო იარაღები

4. ცხვრისა და თხის ნიხრის რაოდენობა, ქვემოთ მოცემულთაგან, რომელია?

ა) 40
ბ) 30
გ) 20
დ) 100

5. როგორი მოწყალებაა ფითრა?
ა) ფარძი
ბ) ვაჯიბი
გ) სუნნეთი
დ) მუსთეჰაბი

6. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელია მნიშვნელობრივად მცდარი?

ა) ზექათი, ქონებისადმი გადამეტებული სიყვარულისა და ძუნწობისგან ათავისუფლებს ადამიანს.
ბ) ზექათი, ქონების სიუხვის, სიკეთისა და გაზრდის მიზეზია.
გ) ზექათი ადამიანების სიყვარულსა და სიახლოვეს უზრუნველყოფს.
დ) ზექათი მდიდარს უფრო ამდიდრებს, ღარიბს კი მეტად აღარიბებს.

7. ქვემოთ მოცემულთაგან, რომლის ზექათი არ გადაიხდება?

ა) ფულის
ბ) ცხვრის
გ) სახლის ნივთების
დ) მსხვილფეხა პირუტყვის.

8. ქვემოთ მოცემულთაგან, ზექათს, რომელი არ შეესაბამება?

ა) ზექათი მდიდრებზე ფარძია;
ბ) ზექათი წელიწადში ერთხელ გადაიხდება;
გ) ქონების 1/40 ზექათად გადაიხდება;
დ) ვინც ჯანმრთელი არ არის, ზექათს არ იხდის.

## ქვემოთ გამოტოვებულ ადგილებში ჩასვით ფრჩხილებში მოცემული სიტყვები

**(ქონებიდან/ მცენარის/ ითხოვს/ გაწმინდე/ გულის)**

- ნამდვილი ღარიბია ადამიანი, რომელსაც არა აქვს საკმარისი ქონება მიუხედავად იმისა, რომ ის გაჭირვებულია მოწყალება არ ეძლევა და არავისგან არაფერს ---------------.
- მდიდარი მუსლიმანის --------------------, მთხოვნელ ან არმთხოვნელ ღარიბებს, წილი ერგებათ.
- ქონების ალლაჰის გზაზე ქველმოქმედებით გამცემთა მდგომარეობა იმ------------ მდგომარეობას ჰგავს, რომელიც იძლევა შვიდ ისეთ ძნას, რომელთაგან თითოეულში ასი მარცვალია.
- თუკი ---------- შერბილება გინდა, ღარიბი გააძღე, ობოლს მოეფერე.
- სიმდირის მფლობელთა ქონებისგან ზექათი აიღე. მათი ქონება ------------------ და ისინი ცოდვებისგან გაასუფთავე.





## წმინდა მგზავრობა

# ჰაჯობა





- ჰაჯობის ცნება
- ჰაჯობის სარგებლობები
- ვისზეა ჰაჯობა ფარძი?
- ჰაჯობის ღვთისმსახურებისთვის წმინდა ადგილები
- მექასა და მედინაში მოსანახულებელი ადგილები
- ჰაჯობის ფარძები
- მოვალეობები ჰაჯობის ღვთისმსახურებისას
- როგორ შევასრულოთ ჰაჯობა?
- უმრა
- წმინდა შუამავლის ჰაჯობა





# ზემზემი

უდიდესმა ალლაჰმა იბრაჰიმს ცოლის - ჰაჯერისა და შვილის - ისმაილის მექაში წაყვანა უბრძანა. ქარავანი იემენიდან სირიაში მიემართებოდა. მექაში არავინ ცხოვრობდა. დასალევი წყალიც კი არ არსებობდა. უკაცრიელი უდაბნო იყო. იბრაჰიმმა ღმერთის ბრძანების შესასრულებლად, ჰაჯერი და ჯერ კიდევ ძუძუდმყოფი ისმაილი წაიყვანა და გზას გაუდგა. დიდი ხნის მგზავრობის შემდეგ მექას მიაღწია. წმინდა იბრაჰიმმა ჰაჯერი და ისმაილი იქ დატოვა. მათ თან მხოლოდ ერთი დოქი წყალი და ცოტაოდენი საჭმელი დაუტოვა. შემდეგ დამასკოში დაბრუნდა. წმინდა ჰაჯერი წმინდა იბრაჰიმს გამოეკიდა და დაუძახა:

– იბრაჰიმ! ჩვენ ამ უკაცრიელ უდაბნოში სად გვტოვებ და სად მიდიხარ? ჩვენ ვის გვაბარებ?

მიუხედავად იმისა, რომ ეს შეკითხვები ჰაჯერმა ქმარს რამდენჯერმე დაუსვა, წმინდა იბრაჰიმმა მას არ უპასუხა. ჰაჯერი მიხვდა, რომ ამას რაღაც სხვა მიზეზი ჰქონდა და ამჯერად ჰკითხა:

– ჩვენი აქ დატოვება, შენ ალლაჰმა გიბრძანა?

წმინდა იბრაჰიმი ჰაჯერს მიუბრუნდა და უპასუხა:

– დიახ! ალლაჰმა მიბრძანა.

– თუ ასეა, წადი. ჩვენ ის დაგვიცავს. ალლაჰი საუკეთესო მეგობარი და საუკეთესო დამხმარეა. – თქვა მან და ბავშვთან დაბრუნდა. წმინდა ჰაჯერის ეს ნდობა ღმერთისადმი იმის მაჩვენებელია, რომ ის ღრმად მორწმუნე ადამიანი იყო.

იბრაჰიმ შუამავალი მათ რომ გაშორდა, იმ მწვერვალზე ავიდა, საიდანაც მექის დაბლობი ჩანდა. ქააბასკენ მიტრიალდა, ხელები ცისკენ აღაპყრო და ღმერთს ასე შეევედრა:

„ღმერთო ჩემო! მე ჩემი ოჯახის ერთი ნაწილი, შენი წმინდა სახლის გვერდით, უდაბნოში, სადაც ბალახიც კი არ ხარობს, იქ დავტოვე. ღმერთო ჩვენო! ასე იმიტომ მოვიქეცი, რომ მათ ნამაზი ილოცონ. შენ ადამიანების ერთი ნაწილის გულები მათი სიყვარულით აღავსე, მათ ყოველგვარი ხილი უბოძე სარჩოდ! ვიმედოვნებ, რომ ისინი ამ სიკეთისთვის მადლობას გადაგიხდიან.“ (სურა იბრაჰიმი, აიათი 37)

ცოტა ხნის შემდეგ ჰაჯერს სასმელი და საჭმელი გაუთავდა. წყურვილისგან ძალა გამოელია, რძე გაუშრა. მზის მცხუნვარება გარემოს წვავდა. ჰაჯერი და მის შვილს უფრო მეტად სწყურდებოდათ. შიმშილისა და წყურვილის გამო ისმაილმა ტირილი დაიწყო. ჰაჯერმა შეშინდა, რომ შვილი შიმშილითა და წყურვილით მოუკვდებოდა. გული უფრო მეტად შვილის



მდგომარეობას ვერ იტანდა. აღელვებულმა ბოლთისცემა დაიწყო. ისმაილი იქ დატოვა და ახლომდებარე საფას მწვერვალზე ავიდა. გარშემო მიმოიხედა იმ იმედით, რომ ვინმე დამხმარეს იშოვიდა. გარშემო არც არავინ იყო და არც ერთი ყლუპი წყალი ჩანდა სადმე. ჰაჯერმა საფას გორაზე რომ ვერავინ დაინახა, მერვეს გორაზე ავიდა. ერთი გორიდან მეორეზე რამდენჯერმე გადავიდა და გადმოვიდა. საფასა და მერვას გორებს შორის სირბილმა ძალა სულ მთლად გამოაცალა, თანაც დამხმარე ვერავინ იპოვა. ქანცგაწყვეტილი შვილთან დაბრუნდა.

დანახულზე ჰაჯერი ისმაილთან რომ მივიდა, თვალებს არ დაუჯერა. წმინდა ისმაილის ფეხებთან წყალი ამოდიოდა. გახარებულმა ჰაჯერმა წყლის ამომჩუხჩუხებელ უდიდეს ალლაჰს მადლობა გადაუხადა და ქება-დიდება შეასხა. წყალს თავის ენაზე უთხრა „ზემ! ზემ!“ რაც ნიშნავს გაჩერდი! გაჩერდი! გარშემო სილა და ქვები მოაგროვა, წყალი დააყენა და ხარბად დალია. წმინდა ჰაჯერი - წყალს, ისმაილი კი დედის რძეს დაეწაფა. წმინდა იბრაჰიმის ვედრება ასრულდა. წმინდა ჰაჯერის წყლის პოვნის მცდელობა შვილის გადასარჩენად ალლაჰს მოეწონა.

ერთ დღეს ჯურჰუმის ტომის ქარავანი დამასკოდან იემენში ბრუნდებოდა. ჰაჯერისა და ისმაილის საცხოვრებელ ადგილთან ახლოს უნდა ჩაევლოთ. იქ სადაც ზემზემი იყო, ცაში ჩიტები შეამჩნიეს. მათ იცოდნენ, რომ მექის დაბლობში წყალი არ მოიპოვებოდა და ამ ამბავმა ძალიან გააოცა. რადგან ჩიტები მხოლოდ იმ ადგილზე არსებობენ, სადაც წყალი მოიპოვება. ამბის გასაგებად იქ კაცი გაგზავნეს. ზემზემის წყლის შესახებ რომ გაიგეს, ყველა ერთად ჰაჯერთან და ისმაილთან მივიდა. ჰაჯერმა მათ მოუთხრო, ვინ იყო და თავს რა გადახდა. მექარავნეები მიხვდნენ, რომ ისმაილი წმინდა ბავშვი იყო. ჰაჯერს ამ მხარეში დასახლების ნებართვა სთხოვეს. ჰაჯერმაც ნება დართო იმ პირობით, რომ ზემზემის წყლის გამოყენების უფლებები მას დარჩებოდა.

ჯურჰუმელებმა ზემზემის გარშემო პატარა სოფელი ააშენეს. დიდი ხანი არ გასულა, უკაცრიელი უდაბნო – ქარავნების თავშესაყარ, შემდეგ კი ქალაქ მექად იქცა.

წმინდა იბრაჰიმის ვედრება ასრულდა. ჰაჯერის მცდელობა ღმერთს მოეწონა. ამგვარად მან ისინი და მათ გზაზე დამდგარი ადამიანები წმინდა ზემზემის წყლით დააჯილდოვა.

**წმინდა შუამავალი ბრძანებს:**

„ზემზემის წყალს რის გამოც დალევ, იმის მიხედვით მოგცემს ალლაჰი სარგებელს: განკურნების სურვილით თუ დალევ, ალლაჰი შენ გაგკურნავს; შიმშილის დასაოკებლად თუ დალევ, ალლაჰი გაგაძღობს. წყურვილის მოსაკლავად თუ დალევ, ალლაჰი წყურვილს მოგიკლავს. ზემზემი ანგელოზ – ჯებრაილის გათხრილი ჭაა; ის ადგილია, სადაც ისმაილმა წყალი დალია.“

(დორექუთნი III, 354)

**ზემზემის დალევისას წასაკითხი ვედრება:**

اَللّٰهُمَّ إِنِّى أَسْأَلُكَ عِلْمًا نَافِعًا وَرِزْقًا وَاسِعًا وَشِفَاءً مِنْ كُلِّ دَاءٍ.

„ჩემო ალლაჰო! შენგან სასარგებლო ცოდნას, ფართო სარჩოსა და ყოველგვარი დარდისგან განთავისუფლებას ვითხოვ!“

(დორეკუთნი, III, 354)





## რა არის ჰაჯობა?

✍ **ჰაჯობა,-** წლის განსაზღვრულ დღეებში ქაბასა და მის გარშემო წმინდა ადგილების ღვთისმსახურების მიზნით მონახულებაა.

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

„ჰაჯობა და უმრა ალლაჰისთვის შეასრულეთ...“

*(სურა ბაყარა, აიათი 196)*

წმინდა შუამავალს ჰკითხეს:

– რომელია ყველაზე კარგი ქმედება?

– ალლაჰისა და მის შუამავლისადმი რწმენა.

– შემდეგი რომელია?

– ალლაჰის გზაზე ბრძოლა.

– შემდეგი?

– ჰაჯობა, თუ ის მიღებულია.

# ჰაჯობის სარგებლობანი

ჰაჯობა 

- ქცევებისა და საუბარის სტილს გვიხვეწს.
- ძმობის გრძნობებს აძლიერებს, გვიმძაფრებს შეგრძნებას რომ ერთმორწმუნეები ვართ.
- ცოდვებისგან გვათავისუფლებს.
- ცხოვრებას გვიცვლის.



ჰაჯობა არის კარგი შესაძლებლობა ცუდი ჩვევების უარსაყოფად და ზნეობის ასამაღლებლად, რადგან როცა იჰრამი გაცვია, ყოველგვარი მცენარის მოწყვეტის, შეკერილი ტანსაცმლის ჩაცმის, ჩხუბის გამო სასჯელია. აქედან გამომდინარე, ჰაჯობის ღვთისმსახურების შესრულებისას, ღვთის ბრძანებებსა და აკრძალვებს ჩვეულებრივზე მეტი ყურადღება ექცევა. ეს კი ჩვენ საუბარსა და ქცევას გვიხვეწს.




ჰაჯობის დღეებში დედამიწის ოთხივე მხრიდან სხვადასხვა კანის ფერის, ენის, ქვეყნის, გარეგნობისა და თავისებურების მუსლიმანები ერთად ვიკრიბებით. ვხედავთ, რომ არსებობენ ჩვენი სულიერი ძმები, რომლებიც რელიგიის კანონების შესაბამისად ცხოვრობენ. მათგან ერთ ნაწილს ვეცნობით, მათ შეხედულებებს ვისმენთ. ერთად ნამაზს ვასრულებთ, ქააბას გარს ვუვლით, ვაქფეზე (არაფატზე ყოფნა) ერთად ვართ და ეშმაკს ერთად ვქოლავთ. ეს ერთიანობა ძმობის გრძნობას გვიძლიერებს და ერთმორწმუნეობის შეგრძნებას გვიმძაფრებს.



უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:
„უეჭველია, მორწმუნეები ძმები არიან...“

(სურა ჰუჯურათი, აიათი 10)

ჰაჯობა ძალიან ბევრ ღვთისმსახურებას მოიცავს. ესენია: ქააბას გარშემოვლა, საფასა და მერვას გორებზე რვაჯერ მისვლა-მოსვლა, არაფატის მთაზე გაჩერება (ვაქფე), ყურბნის დაკლა, ეშმაკის ჩაქოლვა და სხვა. ეს ღვთისმსახურებები თან მადლს მოგვაპოვებინებს, თან ცოდვებისგან გვწმენდს.

წმინდა შუამავალი ბრძანებს:

„ისლამის აღიარება, პიჯრისა და ჰაჯობის შესრულება წარსულ ცოდვებისგან გვწმენდს.“
*(მიუსლიმი, იმანი 192)*

ჰაჯობა არის ღვთისმსახურება, რომელიც დაახლოებით ერთ თვეს გრძელდება და ჩვენ სულიერად გვამაღლებს. ჰაჯობისას ყველაფერი ღვთისმსახურებასთან უნდა იყოს შესაბამისობაში. ქააბას გარშემოვლა, ნამაზის შესრულება, ყურანის კითხვა, ღმერთის ხსენება, ღმერთზე ვედრება უზრუნველყოფს ჩვენს შესვლას ღვთისმსახურების კლიმატში. ეს უზარმაზარი ღვთისმსახურებები ჩვენს გრძნობებსა, თუ ფიქრებს ამდიდრებს და ცხოვრებას ცვლის. ამ დროს ღვთისმსახურება ადამიანებს განსაკუთრებულად წვრთნის. ჰაჯობიდან დაბრუნებულ ადამიანებში ჩვენ მიერ შემჩნეული ლამაზი ცვლილებები ამის შედეგია.



წმინდა შუამავალი ბრძანებს:

„საჭიროებისამებრ გულწრფელად შესრულებული ჰაჯობის საფასური, რომელშიც არ არის შერეული ცოდვა და ამბოხი, სამოთხეა.“
*(ბუჰარი, უმრე, 1)*



# მუხუდოს კანფეტი

მამამ ტუმბოდან ცოტაოდენი წყალი ჩამოასხა, ხელ-პირი დაიბანა, ჯიბიდან დიდი ცხვირსახოცი ამოიღო და შეიმშრალა. მხრებზე პიჯაკი მოისხა, აწეწილი თმები თითებით გაისწორა და შიგნით რომ შემოვიდა მკითხა:

– ე. ი. რელიგიის გაკვეთილში „ფრიადი“ მიიღე?!

– დიახ, თანაც ვარსკვლავიანი.

– თუ ასეა, კანფეტი დაიმსახურე!

პიჯაკის ჯიბიდან მუხუდოს კანფეტებით სავსე პარკი ამოიღო და გამომიწოდა. ქაღალდის პარკში ფერად-ფერადი კანფეტები იყო. წითელი, ყვითელი, თეთრი, მწვანე, მაგრამ ყველას ერთნაირი გემო ჰქონდა. ყველა მუხუდოს კანფეტი იყო. ზუსტად ისეთივე, როგორიც გვაჩვენა ჯემალ მასწავლებელმა, რომელმაც ასეთი შედარება გააკეთა: ხელში რომ კალმების ყუთი ეჭირა, მასწავლებლის მაგიდაზე დადო და გვითხრა:

– ეს ქაბად ჩათვალეთ... მის გარშემო დაწყობილი მუხუდოს კანფეტებიც ქაბას გარშემომვლელი მუსლიმანები არიან. როგორც ხედავთ, ხუთივეს სხვადასხვა ფერი აქვს: თეთრი აქედან არის ჩასული, ყავისფერი – აფრიკიდან, ვარდისფერკანიანი – ამერიკელია, ყვითელი-ჩინელი, წითელიც ავსტრალიელად ჩავთვალოთ. მაგრამ ყველა მუსლიმანია, ყველა ერთ რწმენას მისდევს. ქაბაში რომ არიან, იმის მიზეზიც ხომ ეს არის: უნდათ მსოფლიოს დასანახად განაცხადონ, რომ მუსლიმანი ძმები არიან, რადგან ალლაჰის წიგნი ისლამურ ძმობას ასე გადმოგვცემს:

– მათ ფერს არავითარი მნიშვნელობა არა აქვს, მასწავლებელო?

ეს შეკითხვა იბრაჰიმმა დაუსვა. ჯემალ მასწავლებელმა მაგიდაზე დალაგებული კანფეტები აიღო და ღიმილით გაუწოდა:

– შეჭამე, ვნახოთ.

იბრაჰიმმა კანფეტები სერიოზული სახით ერთმანეთის მიყოლებით შეჭამა.

– კანფეტებს შორის მწარე ან მჟავე ურევია?

– არა.

– ე. ი. ფერებს არავითარი მნიშვნელობა არ ჰქონია. აქ სიტკბოა მთავარი. მუსლიმან საზოგადოებაში ფერს მნიშვნელობა არა აქვს, ყველა ერთმანეთის ძმებაა.

**(მ. იაშარ ქადემირი)**



## ვისზეა ჰაჯობა ფარძი?

**უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:**

„...ალლაჰი ავალდებულებს ადამიანებს, ვისაც შესაძლებლობა აქვს, ჰაჯობა შეასრულოს.“

***(სურა ალი იმრანი, აიათი 97)***

- ჭკუა-გონების განმკარგავ
- სრულწლოვან
- მოგზაურობაუნარიან
- ჰაჯობისათვის ჯანმრთელ
- თავისთვის სამგზავრო და ოჯახისათვის სარჩენი შესაძლებლობის მქონე
- უსაფრთხოებით უზრუნველყოფილ

ყველა მუსლიმანზე → სიცოცხლეში ერთხელ → ჰაჯობა ფარძია.






# ქააბა



როგორ ყურადღებასაც ვაქცევთ ქააბის სისუფთავეს, ისეთივე ყურადღება უნდა მივაქციოთ გულს. ის ბოროტი გრძნობებისა და ფიქრებისგან უნდა გავწმინდოთ ზუსტად ისე, როგორც წმინდა იბრაჰიმმა და ისმაილმა ქააბა განწმინდეს.

ქააბა არის დედამიწაზე ღვთისმსახურების აღსასრულებლად გაკეთებული პირველი სალოცავი. წმინდა ადამის მიერ აშენებული ეს სალოცავი ნუჰ შუამავლის დროს მომხდარი წარღვნისას წყლით დაიფარა. კედლები დაინგრა, საძირკველი მოიშალა.

წმინდა ნუჰის დროს მოშლილი შენობა შემდეგში წმინდა იბრაჰიმმა და ისმაილმა ახლად აღმოაჩინეს და აღადგინეს. ეს ამგვარად მოხდა:

წმინდა იბრაჰიმი, მას შემდეგ, რაც ჰაჯერი და ისმაილი მექაში დატოვა, მათ სანახავად დროდადრო მექაში ჩადიოდა. ერთ დღეს, როცა კვლავ მექაში ჩავიდა, უდიდესმა ალლაჰმა ქააბის ხელახლა აშენება უბრძანა. ამ ბრძანებისთანავე იბრაჰიმმა და ისმაილმა ქააბას მშენებლობა დაიწყეს. წმინდა ადამის დროინდელი საძირკველი იპოვეს და კედლები მასზე ამოიყვანეს. წმინდა ისმაილს მთიდან ქვები მოჰქონდა, წმინდა იბრაჰიმი კი – აშენებდა. თანაც ორივე მათგანი, იმის გამო, რომ ღმერთმა მათ ასეთი ბედნიერება არგუნა წილად, ღმერთს მადლობას უხდიდნენ და ასე ევედრებოდნენ:

„ღმერთო ჩვენო! ჩვენი გაკეთებული მიიღე! უეჭველია, შენ გესმის და იცი. ღმერთო ჩვენო! ჩვენ იმათგანი გაგვხადე, ვინც შენს წინაშე ქედს იხრის. ჩვენ და ჩვენი შთამომავლები შენს მორჩილ ერთმორწმუნეებად გვაქციე. ჩვენ ღვთისმსახურების მეთოდები გვიჩვენე. ჩვენი მონანიება მიიღე. რადგან შემწყნარებელი და მონანიების მიმღები მხოლოდ შენ ხარ!

ღმერთო ჩვენო! მათგან მოავლინე შუამავალი, რომელიც მათ შენს აიათებსა და კანონებს წაუკითხავს, წიგნსა და სიბრძნეს ასწავლის და მათ განწმენდს. მხოლოდ შენ ხარ უმაღლესი და ყველაფრის თავის ადგილზე გამკეთებელი!" (სურა ბაყარა, აიათები 127-129)

კედლები საკმაოდ ამაღლდა, ქააბას მშენებლობა დასრულდა. ჯებრაილი კვლავ მივიდა და წმინდა იბრაჰიმსა და ისმაილს მისი გარშემოვლა და ჰაჯობისთვის საჭირო სხვა ღვთისმსახურებები ასწავლა. ამცნო ბრძანება: „ქააბა სუფთად უნდა შეინახოთ, გარშემომვლელების, თავისთავის ღვთისმსახურებისთვის მიმძღვნელებისთვისა და რუქუ-სეჯდეს შემსრულებელთათვის." ყოველგვარი მატერიალური და მორალური ჭუჭყისგან გასუფთავებული ქააბა კი მზად იყო, ადამიანებს იქ ღვთისმსახურება აღესრულებინათ. უდიდესმა ალლაჰმა წმინდა იბრაჰიმს ჰაჯობის ქადაგება ასე უბრძანა:

„ადამიანებს ჰაჯობა განუცხადე. - ფეხით ან ტრანსპორტით ამცნე შენს მოწოდებაზე შორი გზები გადმოლახონ და მოვიდნენ." (სურა ჰაჯი, აიათები 27)

ღვთის ამ ბრძანების შემდეგ, წმინდა იბრაჰიმმა ადამიანებს ამცნო რომ ჰაჯობის ღვთისმსახურება ფარძი იყო. აი, იმ დღიდან მოყოლებული, ამ მოწოდებას დამორჩილებული მუსლიმანები, ჰაჯობის მოვალეობის შესასრულებლად მექისკენ მიედინებიან. კაცობრობაზე ამ მოწოდებისთვის ყურის დაგდება და ჰაჯობის ღვთისმსახურების აღსრულება განკითხვის დღემდე გაგრძელდება.

ადამიანების გულისტკენასა და წყენას ისე უნდა ვერიდოთ, როგორც ქააბას დანგრევას.



# ადგილები, რომლებიც ჰაჯობას უკავშირდება

**ჰაჯობა** - რელიგიური სიმბოლოებისა და წმინდა ადგილების მრავლისმომცველი ღვთისმსახურებაა. ჰაჯობის კარგად შესრულებასა და გაგებისათვის ამ ყველაფრის ცოდნა აუცილებელია.



წმინდა შუამავალი ბრძანებს:

„მესჯიდი ჰარემში შესრულებული ნამაზი სხვა მეჩეთებში შესრულებულ ნამაზებზე ასიათასჯერ უფრო ფასეულია."

(იბნ მაჯე, სუნენი 1, 450)

ჩვენი რწმენა ერთია, ჩვენი წიგნი ერთია, ჩვენი შუამავალი ერთია. ჩვენი ყიბლე ქაბაა. ჩვენ მართლმორწმუნეები ვართ.



**მესჯიდი ჰარემი:** - ქაბას შემოგარენში ფართო ტერიტორიაზე აშენებული მეჩეთია. ამ მეჩეთს „ჰარემი შერიფიც" ეწოდება.



**ქაბა:** ქაბა დედამიწაზე ღვთისმსახურებისთვის გაკეთებული პირველი ნაგებობაა. ქაბა „ალლაჰზე სათაყვანებელი სახლია და მას „ბეითულლაჰიც"(ალლაჰის სახლი) ეწოდება.

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

„უეჭველია, რომ პირველად ადამიანებისთვის ღვთისმსახურების ადგილი მექაში მდებარე ქაბაა."...

(სურა ალი იმრანი, აიათი 96)

ჰაჯერულ ესვედი: „შავ ქვას“ ნიშნავს. ეს ქვა ქაბას სამხრეთ-აღმოსავლეთ კუთხეში წმინდა იბრაჰიმის მიერ იქნა ჩასმული. ქაბას გარშემოვლა აქედან იწყება და ყოველი შემოვლისას მისალმება ხდება.

ჰაჯერულ ესვედზე მისალმება სულიერების სამყაროში ალლაჰისთვის მონა-მსახურობაზე მიცემული პირობის გახსენებაა.



მაყამი იბრაჰიმი: - ის ქვაა,რომელსაც წმინდა იბრაჰიმი ქაბას მშენებლობისას ხარაჩოდ იყენებდა ან ზედ ადიოდა ადამიანების ჰაჯობაზე მოსახმობად. აქ ნამაზის ლოცვა ძალიან ძვირფასია.



უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

„ჩვენ ქაბა თავშეყრისა და უსაფრთხო ადგილად ვაქციეთ იმისათვის, რომ ადამიანებმა მადლი მოიპოვონ. თქვენ მაყამი იბრაჰიმთან ილოცეთ!“

(სურა ბაყარა, აიათი 125)

წმინდა იბრაჰიმის ღმერთისადმი მინდობა, გულწრფელობა. მონოთეიზმისთვის ბრძოლა და მაღალი მორალი, ჩვენთვის კარგი მაგალითია.

არაფატი: - ეს არის მინდორი,სადაც ყველა ჰაჯი ჩერდება არაფა დღეს და ყველა ერთად ალლაჰს ევედრება. არაფატის მთის შუაგულში აღმართულ მთას „წყალობის მთა“ ეწოდება. წმინდა ადამი და ევა ამ მთაზე ავიდნენ და ალლაჰისგან მიტევება ითხოვეს.



წმინდა შუამავალი ბრძანებს:

„ჰაჯობა – არაფატია.“

(თირმიზი,ჰაჯობა, 57)



❀ მუზდელიფა: არის არაფატსა და მინას შორის ადგილი, სადაც ეშმაკის ჩასაქოლად ქვების შეგროვება ხდება.

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

„...მაშინ, როცა არაფატზე გაჩერების შემდეგ მუზდელიფისკენ ნიაღვარივით გაემართებით, მეშარი ჰარამზე ალლაჰი ახსენეთ...“

(სურა ბაყარა, აიათი 198)



❀ მინა: ყურბან ბაირამის დღეებში ყურბნის დაკლის და ეშმაკის ჩაქოლვის ადგილია. წმინდა იბრაჰიმმა შვილი ისმაილი ყურბნად შესაწირად მინაზე წაიყვანა.

მინაზე ჩვენ მიერ გასროლილი თითოეული ქვა, მთელი სიცოცხლის მანძილზე, ეშმაკთან გამართული ბრძოლის სიმბოლოა.



საფა და მერვა: ქაბას სამხრეთ-აღმოსავლეთით,200 მეტრით მოშორებული ორი გორაა. ისინი მესჯიდი ჰარემში მდებარეობს, მათ შორის მანძილი 350 მეტრია.



უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

„უეჭველია, რომ საფა და მერვა ღვთიური მინიშნებებია, ვინც ქააბაში ჰაჯობსთვის ან უმრისთვის ჩავა, მათზე ტავაფითვის ცოდვა არ არსებობს...“

(სურა ბაყარა, აიათი 158)

# მოსავლელი ადგილები მექასა და მედინაში

ა მექაში მოსავლელი ადგილები



* **ჰირას გამოქვაბული:** მექას ახლოს ნურის მთაზე არსებული გამოქვაბულია. წმინდა შუამავალს პირველი ზეშთაგონება, რომელიც ბრძანებდა – „წაიკითხე“, – აქ მოევლინა.



* **სევრის გამოქვაბული:** ეს ის ადგილია, სადაც წმინდა შუამავალი, მექადან მედინაში ჰიჯრის დროს, სამი დღე-ღამის განმავლობაში თავს აფარებდა.

მექელი კერპთაყვანისმცემლები გამოქვაბულის შესასვლელამდე მივიდნენ, მაგრამ წმინდა შუამავალი და მისი თანამგზავრი – აბუ ბაქრი ვერ დაინახეს, რადგან გამოქვაბულის შესასვლელში ობობას ქსელი მოექსოვა და მტრედსაც ბუდე გაეკეთებინა. ამის შემხედვარე კერპთაყვანისმცემლები უკან ისე გაბრუნებულან, რომ გამოქვაბულში არც კი შეუხედავთ.

მედინაში მოსანახულებელი ადგილები

მედინა არის ის წმინდა ქალაქი, სადაც წმინდა შუამავალი ჰიჯრით გადავიდა და სიცოცხლის ბოლომდე იქ იცხოვრა. ამ ქალაქს წილად ხვდა პატივი იქ წმინდა შუამავალი მისულიყო და ამის გამო მას განათებული ქალაქი ანუ „მედინეი მუნევვერა“ ეწოდა.

მაშინ, როცა მექელი კერპთაყვანისცემლები წმინდა შუამავლის მოკვლას გეგმავდნენ, მედინელებმა თქვეს: „მთვარე ამოვიდა ჩვენზედ“, და მას და მის მეგობრებს სიხარულით გაუღეს თავიანთი სახლისა და გულის კარები. მექელი მუსლიმანებისა და წმინდა შუამავლისთვის დახმარება, ქონებითა და თუ საჭირო გახდებოდა, საკუთარი სიცოცხლის მსხვერპლად გაღებით, პატივად ჩათვალეს. წმინდა შუამავლის დამხმარე ბედნიერ ადამიანებს ანსარები ეწოდათ.

> **წმინდა შუამავალი ბრძანებს:**
>
> „ის, ვინც მე მომინახულებს ისე, რომ გულში არ ექნება სხვა რამ სურვილი ჩემი მონახულების გარდა, განკითხვის დღეს ჩემს შუამდგომლობას დაიმსახურებს.“
>
> (თაბერანი, ევსათი, V/275, 4542)

✎ მედინაში მგზავრობის დროს წმინდა შუამავლისთვის ბევრი სალათი თქვით. მწვანე გუმბათს რომ დაინახავთ, ის უფრო ხშირ-ხშირად წარმოთქვით. დამწუხრებული გულებით და თვალცრემლიანი ეცადეთ შეიგრძნოთ წმინდა შუამავლის მონატრება. მედინის ქუჩებში ანსარების გულჩვილობასა და თავგანწირულობაზე დაფიქრებული იარეთ. ამ ლამაზი გრძნობებით მოვიელით იმ ადგილებს, სადაც წმინდა შუამავალი და მისი თანამიმდევრები ცხოვრობდნენ.

❁ მესჯიდი ნებევი; - არის პირველი მეჩეთი, რომელიც წმინდა შუამავალმა მედინაში ჩამოსვლის შემდეგ ააშენებინა. ამ მეჩეთის მშენებლობაში თავადაც იღებდა მონაწილეობას, ის წმინდა მხრებით აგურს ზიდავდა.



✎ ამ მეჩეთში წმინდა შუამავალი თავის თანამიმდევრებს ათი წლის განმავლობაში ნამაზს ალოცებდა. ისინი მისი საუბრებით აღიზარდნენ და განკითხვის დღემდე ადამიანებისთვის გზის მაჩვენებელ ვარსკვლავებად იქცნენ.

**წმინდა შუამავალი ბრძანებს:**

„ქააბაში სალოცავი ნამაზების გარდა, ჩემს მესჯიდში ნალოცი ერთი ნამაზი, სხვა მეჩეთებში ნალოც ათას ნამაზზე უფრო სასიკეთოა.“

(მუსლიმი, ჰაჯი, 94)

❁ რავზაი მუტაჰჰარა: მესჯიდი ნებევის მწვანე გუმბათის ქვეშ - წმინდა ადგილია. იქ მუჰამმედ შუამავლის საფლავი მდებარეობს.

წმინდა შუამავლის საფლავის გვერდით მდებარეობს აბუ ბაქრისა და ომარის საფლავები.



✎ წმინდა შუამავლის საფლავის მონახულებისას ისე უნდა მოვიქცეთ, თითქოს მას სიცოცხლეში ვხვდებოდეთ. მესჯიდი ნებევის კარებში მდუმარედ და პატივისცემით შევდივართ. რავზაი მუტაჰჰარას ვუახლოვდებით, წმინდა შუამავლს სალათს ვუძღვნით. აბუ ბაქრსა და ომარსაც ვესალმებით და სტუმრობას ვასრულებთ.

**წმინდა შუამავალი ბრძანებს:**

„ის, ვინც გარდაცვალების შემდეგ მომინახულებს, იგივეა, რაც სიცოცხლეში რომ მოვენახულებინე.“

(ბეიჰაკი, შუაბუ ნ იმანი, VI, 48)ა

❁ ჯენნეთულ ბაყი: მესჯიდი ნებევის აღმოსავლეთით განთავსებული სასაფლაოა.



აქ არის შუამავლის ათასობით იმ თანამიმდევრის საფლავი, ვისაც წილად ხვდა ბედნიერება, წმინდა შუამავალს შეხვედროდა, მისი საუბარი მოესმინა და სალამისთვის არაფერი დაეშურა. აქვეა წმინდა შუამავლის შთამომავალთაგან ისლამის წინამძღოლების, ცოლებისა და ქალიშვილების საფლავები. შუამავალი ლოცავდა იმ მუსლიმანებს, ვინც ბაყის სასაფლაოს ხშირად მოინახულებდა.

### სხვა ადგილები,რომელთა მონახულებაც მედინაში შეიძლება:



ქუბა მესჯიდი წმინდა შუამავლის მექადან მედინაში ჰიჯრის დროს აშენდა.





უჰუდის შეჰიდების სასაფლაო, უჰუდის, სადაც ბრძოლაში დაცემული შეჰიდები არიან დაკრძალული.





შვიდი მეჩეთი, აშენებულია იქ, სადაც „ხენდექის“ ომის დროს შტაბები იყო განთავსებული და სადაც ჯგუფურად ნამაზს ლოცულობდნენ.





ყიბლეთეინ მესჯიდი, აქ ლოცვისას მესჯიდი აყსას ყიბლე ქააბით შეიცვალა.



# ჰაჯობის ფარძები

ჰაჯობისას → იჰრამის ჩაცმა; არაფატზე გაჩერება; ქააბას ტავაფი (გარშემოვლა) → ფარძია



## ჰაჯობის ღვთისმსახურებისას შესასრულებელი მოვალეობები

ჰაჯობას ღვთისმსახურების შესასრულებელი ძირითადი მოვალეობებია: იჰრამი, შვიდჯერ ქააბის გარშემოვლა, საფასა და მერვას გორებს შორის შვიდჯერ მისვლა-მოსვლა, ვაქფე (გაჩერება), ეშმაკის ჩაქოლვა, ყურბნის დაკლა და შემსრულებლის მიერ პირის გაპარსვა.

მიზანი დავისახოთ და იჰრამი ჩავიცვათ. ამის შემდეგ იჰრამის აკრძალვებს ყურადღება უნდა მივაქციოთ. თავს ისე ვიგრძნობთ, როგორც სუდარაჩაცმული. ყოველ წუთს მზად უნდა ვიყოთ სიკვდილისთვის. ყველა ერთგვარი იჰრამით შევიმოსეთ, რადგან ალლაჰის წინაშე ყველა თანასწორი ვართ.

1. იჰრამი

✍ იჰრამი. ჰაჯობის შესასრულებლად წასულ ადმიანს იქ არ შეუძლია შეკერილი ტანსაცმლის ჩაცმა. ასევე ის უნდაერიდოს ბევრ ქმედებას,რომელსაც ჩვეულებრივ აკეთებს ხოლმე.

ჰაჯობაზე მამაკაცები ორი შეუკერავი თეთრი ნაჭრით იფარავენ სხეულს. ამ განსაკუთრებულ ტანსაცმელს იჰრამის სამოსი ეწოდება.

ქალებისთვის იჰრამის განსაკუთრებული სამოსი არ არსებობს. სხეულის დაფარვისთვის შესაფერისი ნებისმიერი ტანსაცმლის გამოყენება შეუძლიათ იჰრამად.

უდიდესმა ალლაჰმა, ისე როგორც დაადგინა მიყათის საზღვრები, ასევე დაადგინა ჰალალისა და ჰარამის საზღვრები.

ალლაჰის მიერ დადგენილ ამ საზღვრებს ისევე უნდა მივაქციოთ ყურადღება, როგორც მიყათის საზღვრებს. ჰალალი უნდა ვიკმაროთ და ჰარამს – ავერიდოთ.



✍ მექის შემოგარენში არსებობს საზღვრები, რომლებსაც მიყათი ეწოდება. ჰაჯობის მიზნით მეყათი ჩამოსული ადამიანები ამ საზღვართან იჰრამით იმოსებიან.

✎ წმინდა შუამავალი მიყათის საზღვრებად შემდეგ ადგილებს ასახელებდა:

ზულჰულეიფეს, ჯუჰფეს, ზათუ ირქს, ქარნულ მენაზილს და იელემლემს. ჰაჯობის ან უმრას მიზნით მექაში ჩასულმა მუსლიმანმა ეს საზღვრები იჰრამით შემოსილი უნდა გადალახოს.

იჰრამის ჩაცმის შემდეგ ზოგიერთი აკრძალული საქციელი:



ფრჩხილების დაჭრა;





გაპარსვა;





სუნამოს წაცხება;





შეკერილი ტანსაცმლის ჩაცმა;



მექასა და მის შემოგარენში მცენარის მოწყვეტა ან მოჭრა;





2. ქააბას გარშემოვლა

- ქააბაზე შვიდჯერ გარშემოვლას „ტავაფი" ეწოდება.
- ქააბას გარშემო ყოველ ერთ წრეს კი - „შავთი".



პლანეტები – მზის, ელექტრონები – ბირთვის, ანგელოზები ღმერთის სამყოფელის გარშემო ტრიალებენ და ამგვარად ალლაჰის ბრძანებას ასრულებენ, მას ემსახურებიან. ჩვენც ქააბას გარს რომ ვუვლით ალლაჰს ვიხსენებთ.



3. სალი

ჰაჯობის ან უმრას დროს საფასა და მერვას გორებს შორის შვიდჯერ მისვლა-მოსვლას „სალი“ ეწოდება. „სალი“, რომელიც საფადან მერვამდე ოთხჯერ მისვლა და სამჯერ მოსვლაა, საფაზე იწყება და მერვაზე მთავრდება.



წმინდა ჰაჯერი საფასა და მერვას შორის დაიქანცა, ზემზემი ისმაილის ფეხებთან იპოვა. ჩვენც ალლაჰის კმაყოფილების და ჯილდოს მისგანვე მოსაპოვებლად უნდა ვიშრომოთ და სამაგიეროც მხოლოდ მისგან უნდა ვისუვოთ.



4. ვაქფე არაფატზე

ვაქფე არაფა დღეს, შუადღიდან მზის ჩასვლამდე, იჰრამით შემოსილი არაფატის საზღვრებში ყოფნაა. ამას არაფატის გაჩერება ეწოდება.



განკითხვის დღეს საფლავებიდან ავდგებით, განკითხვის მოედანზე შევიკრიბებით. იმ განკითხვის დღეს არაფატზე გავატარებთ.

ალლაჰის წინაშე ცრემლებს ვღვრით, მთელი გრძნობით ვევედრებით, რომ გვაპატიოს.



არაფატზე გაჩერების შემდეგ მუზდელიფეზე მივდივართ. ღამეს იქ ვატარებთ. ეშმაკის ჩასაქოლად ქვებს ვაგროვებთ. დილის ნამაზის შემდეგ, ცოტა ხანს ღმერთს ვევედრებით. ამას „მუზდელიფეს გაჩერება“ ეწოდება.



მონანიებითა და ცრემლებით განწმენდილი გული ალლაჰის ხსსენებით ილგზნება. ამ გრძნობით შეპყრობილი, ალლაჰის გზიდან ჩვენი აცდენის მსურველი ეშმაკის ჩამოსაშორებლად, მუზდელიფეზე ქვებს ვაგროვებთ. ალლაჰს ვიხსენებთ, შევიმეცნებთ, რომ მის ბრძანებებს უნდა დავემორჩილოთ.



### 5. ეშმაკის ჩაქოლვა

ყურბან ბაირამის დღეებში სამჯერ ხდება ეშმაკის ჩაქოლვა.



ჩვენი ყველაზე დიდი მტრის – ეშმაკის ჩაქოლვით მას ომს ვუცხადებთ. პირობას ვდებთ, რომ ამის შემდეგ ეშმაკისგან შორს ვიქნებით, მის სურვილებს ქედს აღარ მოვუხრით.



### 6. ჰაჯობისას ყურბნის დაკვლა

ჰაჯები ბაირამის დღეს, იჰრამის გახდამდე, ვალდებული არიან მადლიერების ყურბანი დაკლან.



მინაზე წმინდა იბრაჰიმი შვილის – ისმაილის ყურბნად შეწირვას შეუდგა, რადგან ეს მას ალლაჰმა უბრძანა. ის ალლაჰის ამ ბრძანებას უყოყმანოდ დაემორჩილა. ალლაჰს მისი ეს საქციელი მოეწონა და ისმაილის ნაცვლად ყოჩ გამოუგზავნა დასაკლავად.

ჩვენც ალლაჰის ბრძანებას ქედს ვუხრით და ჰაჯობას ვასრულებთ. ახლა ჩვენთვის სიცოცხლისა და ქონების მბოძებელ ალლაჰს, მადლიერების ნიშნად, ყურბანს ვუკლავთ.



### 7. გაპარსვა და იჰრამის გახდა

იჰრამის გასახდელად თმის გადაპარსვაა საჭირო. მამაკაცები თმას იდაბლებენ ან მთლიანად იპარსავენ. ქალები კი ცოტათი იმოკლებენ.

გაპარსვის შემდეგ ზოგიერთი იჰრამის აკრძალვები უქმდება, მაგალითად სუნამოს წაცხება.



იჰრამით დაწყებული ჩვენი სულიერი აღზრდა გაპარსვით სრულდება. ჰაჯობისას შეძენილი ლამაზი ქცევები ჩვენ მთელი სიცოცხლის მანძილზე უნდა გაგვყვეს.



# როგორ შევასრულოთ ჰაჯობა?

ჰაჯობა სამგვარად სრულდება. ჩვენ ამათგან უმრავლესობის მიერ რჩეულს (თემეთთუ ჰაჯობას) აგიხსნით. ჰაჯობის ამ სახეობას წინ უმრა უძღვის.

1



- მიყათთან უმრას მიზანს ვისახავთ და იჰრამს ვიცმევთ.
- იჰრამის ჩაცმამდე, თმას ფრჩხილებსა და სხეულს ვისუფთავებთ, ვიბანთ ან ჩვეულებრივ აბდესს ვიღებთ.
- ნიეთის შემდეგ თელბიეს წარმოვთქვამთ და ღმერთს ვევედრებით.

2



- მექას რომ მივაღწევთ, ქააბას გარს ვუვლით.
- ქააბას გარს შვიდჯერ შემოვლის შემდეგ, ორ მუხლ – ქააბას გარშემოვლის ნამაზს ვლოცულობთ.

თელბიე

لَبَّيْكَ اَللّٰهُمَّ لَبَّيْكَ لَبَّيْكَ لاَ شَرِيكَ لَكَ لَبَّيْكَ اِنَّ الْحَمْدَ وَالنِّعْمَةَ لَكَ وَالْمُلْكَ لاَ شَرِيكَ لَكْ

„ლებბეიქ, ალლაჰუმე ლებბეიქ, ლებბეიქე ლა შერიქე ლექე ლებბეიქ, ინნელ-ჰამდე ვენ ნიმეთე ლექე ველ მულქ, ლა შერიქე ლექ."

„ბრძანე, ალლაჰო, ბრძანე! შენი ბრძანების შესასრულებლად მზად ვარ, შენ არავინ გყავს მოზიარე. ბრძანე, ალლაჰო, ბრძანე! უეჭველია, ყველა ქება შენ გეკუთვნის. სიკეთე და ქონებაც შენია. შენ არავინ გყავს მოზიარე.

3



საფასა და მერვას გორებს შორის „საღის" (შვიდჯერ მისვლა-მოსვლას) ვასრულებთ.

4

- თმებს დავიმოკლებთ ან გადავიპარსავთ და იჰრამს ვიხდით. ყოველდღიურ ტანსაცმელს ვიცვამთ.
- არაფას დღემდე ქააბას გარს ვუვლით, ნამაზს ვლოცულობთ და ღვთისმსახურებით ვართ დაკავებული.

5

არაფატზე წასვლამდე სადაც ვიმყოფებით იმ ადგილზე ჰაჯობის მიზანს ვისახავთ და კვლავ იჰრამს ვიცვამთ.




არაფა დღეს არაფატზე მივდივართ და ვჩერდებით.




- არაფა დღეს მზის ჩასვლის შემდეგ მუზ-დელიფეზე მივდივართ და ღამეს იქ ვატარებთ.
- მუზდელიფეზე ეშმაკის ჩასაქოლავად ქვებს ვაგროვებთ.
- ყურბან ბაირამის პირველ დღეს მზის ამოსვლამდე მუზდელიფეზე ვჩერდებით და იქიდან მინაზე გადავდივართ.




მინაზე ეშმაკს ვქოლავთ.




მინაზე ჩვენი ყურბანი იკლება.




- თავის ვიპარსავთ და იჰრამს ვიხდით.
- იჰრამის გახდის შემდეგ ჩვეულებრივ ტანსაცმელს ვიცვამთ.




ქააბაში მივდივართ და ჰაჯობის ფარძებისგან ერთ-ერთს ტავაფს (ქააბას შვიდჯერ გარშემოვლას) ვასრულებთ.

12 საღის (საფასა და მერვას შორის მისვლა-მოსვლას) ვასრულებთ.

13 ბაირამის მეორე, მესამე და მეოთხე დღეს ეშმაკს ვქოლავთ.

მექიდან წამოსვლისას გამოსამშვიდობებლად, ქააბას შვიდჯერ გარს ვუვლით.

# უმრა

- უმრა იჰრამით ქააბას გარსშემოვლის და საღის შემდეგ თმის გადაპარსვა და იჰრამიდან გამოსვლაა.
- იმის გამო, რომ ჰაჯობის დროს შესასრულებელი ღვთისმსახურების ერთი ნაწილი უმრას დროსაც სრულდება, უმრას „პატარა ჰაჯობაც“ ეწოდება.
- შესაძლებლობის მქონე ადამიანისთვის, სიცოცხლეში ერთხელ მაინც, უმრას შესრულება სუნნეთია.
- უმრასთვის განსაზღვრული დრო არ არსებობს. წლის ნებისმიერ დროს უმრას შესრულება შეიძლება. მხოლოდ ჰაჯობის დღეებში ზილჰიჯეს თვის 9-13 რიცხვებში, ე. ი. არაფასა და ყურბან ბაირამის დღეებში უმრას შესრულება მექრუჰია.

როგორ უნდა შევასრულოთ უმრა?

- მიყათთან უმრას შესრულების მიზანს ვისახავთ და იჰრამს ვიცვამთ.
- ქააბას გარს ვუვლით.
- ქააბას გარს შემოვლის შემდეგ ორ მუხლ ნამაზს ვლოცულობთ.
- საფასა და მერვას შორის საღის ვასრულებთ.
- საღის შემდეგ თმებს ვიჭრით ან ვიმოკლებთ და იჰრამს ვიხდით.

ამგვარად უმრა შესრულებულია.

**უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:**

ალლაჰისთვის ჰაჯობაც და უმრაც სრულყოფაში მოიყვანეთ...“

(სურა ბაყარა, აიათი 196)

**უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:**

„უმრას ღვთისმსახურება შემდეგ უმრამდე ჩადენილი ცოდვების გამოსასყიდია.“

(ბუჰარი, უმრა 1)

**უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:**

„რამაზნის თვეში შესრულებულ უმრა ჰაჯობის მადლის თანასწორია.“

(იბნ მაჯე, მენასიქი, 45)







## რა საჩუქრები ჩამოიტანეთ ჰაჯობიდან?

პაკისტანის სულიერმა წინამძღვარმა მუჰამმედ იქბალმა ერთ დღეს მედინაში დაბრუნებული ჰაჯები მოინახულა და ჰკითხა:

„მექა და მედინა მოინახულეთ, მედინას სულიერ ბაზარზე გული როგორი საჩუქრებით აივსეთ? თქვენ მიერ ჩამოტანილი მატერიალური საჩუქრები არახჩინი, კრიალოსანი, სალოცავი ხალიჩები მალე დაძველდება, გახუნდება და მორჩა. მოიტანეთ თუ არა მედინის სულიერი საჩუქრები, რომლებიც გულს სიცოცხლეს ანიჭებს და არ ხუნდება? თქვენს საჩუქრებს შორის აბუ ბაქრის ღმერთზე მინდობა, წმინდა ომარის სამართლიანობა, წმინდა ოსმანის დელიკატურობა და გულუხვობა,წმინდა ალის ენთუზიაზმი და ალლაჰის გზაზე ბრძოლა ურევია? შეგიძლიათ დღეს დარდსა და მწუხარებაში გახვეულ ისლამურ სამყაროს ბედნიერების საუკუნის მღელვარება განაცდევინოთ?“

# წმინდა შუამავლის ჰაჯობა

## გამოსამშვიდობებელი ჰაჯობა (10 ზილქაჯ/ ჩვ.წ.აღ-ის 632 მარტი)

წმინდა მუჰამმედ შუამავალმა თავის სიცოცხლეში ჰაჯობა მხოლოდ ერთხელ შეასრულა და თავის თანამიმდევრებს აჩვენა, თუ ის როგორ უნდა შეესრულებინათ. ჰიჯრის მე-10 წელს შესრულებული ამ ჰაჯობის დროს ადამიანებს მიმართა არაფატიდან, მუზდელიფადან და მინადან. ამ ქადაგებებმა, რომელიც ისტორიაში მნიშვნელოვან ადგილს იკავებს და რომლის ძირითადი თემა ადამიანის უფლებებია, მთელ კაცობრიობას გლობალური მნიშვნელობის შეტყობინებები გამოუგზავნა. ბრძანა: „ადამიანებო! ჩემს სიტყვებს კარგად მოუსმინეთ. რა ვიცი, მომავალ წელს თქვენ იქნებ ვეღარ შეგხვდები.“ ამგვარად, თავის თანამიმდევრებს გამოემშვიდობა. ამ მიზეზით წმინდა შუამავლის აქ ნასაუბრევი „გამოსამშვიდობებელ ქადაგებად...“, ჰაჯობა „გამოსამშვიდობებელ ჰაჯობად“ არის ცნობილი.

წმინდა შუამავლის გამოსამშვიდობებელი ჰაჯობა შემდეგნაირად იქნა შესრულებული:

წმინდა შუამავალმა ჰიჯრის მეათე წლის ზილყაღდეს თვეში მედინაში ჰაჯობისთვის მომზადება დაიწყო. მუსლიმანებსაც განუცხადა, რომ ჰაჯობისთვის მომზადებულიყვნენ. ამაზედ ის მუსლიმანები, რომელთაც წმინდა შუამავალთან ერთად ჰაჯობის შესრულება სურდათ, არაბეთის ნახევარკუნძულის ოთხივე მხრიდან ჯგუფებად მოვიდნენ და ჰაჯობის ქარავანს შეუერთდნენ.

წმინდა შუამავალი და მისი თანამიმდევრები მიყთთან რომ მივიდნენ, ორი მუხლი ნამაზი ილოცეს. იჰრამის ჩაცმის შემდეგ თელბიე წარმოთქვეს. წმინდა შუამავალი ალლაჰის ბრძანებას ემორჩილებოდა და ლებბეიქს წარმოთქვამდა. ის, როგორც კი იტყოდა ლებბეიქ ყოველი მხრიდან იგივე ხმა ამაღლდებოდა ცად.

იმათთან ერთად, ვინც გზად შეუერთდა ამ საზოგადოებას, რომელიც დაახლოებით ასი ათასი ადამიანისგან შედგებოდა, ათი დღის შემდეგ მექას მიაღწია. ზილჰიჯჯეს თვის მეათე დღე იყო. წმინდა შუამავალი გზას ადამიანების ნიაღვარში მიიკვლევდა.

**გამოსამშვიდობებელი ქადაგებიდან**

ადამიანებო!

ისე, როგორც ეს დღეებია წმინდა, როგორც ეს თვეა წმინდა, ეს მხარეა წმინდა, ასეთივე წმინდაა თქვენი სული და ქონება ღმერთთან შეხვედრამდე და ერთმანეთისთვის აკრძალულია.

**გამოსამშვიდობებელი ქადაგებიდან**

ადამიანებო!

ქალების უფლებებს ყურადღება მიაქციეთ. ამგვარ საკითხებში ალლაჰის გეშინოდეთ. ქალები თქვენთვის ღვთის ანაბარია. ისე როგორც თქვენ გაქვთ ქალებზე უფლებები, ასევე აქვთ მათაც თქვენზე უფლებები.

„ალლაჰუ ექბერ“ (ღმერთი დიდია) შეძახილები ზეცას აზანზარებდა.

მექაში მისული წმინდა შუამავლის პირველი საქმე ქააბას შვიდჯერ გარს შემოვლა იყო. ამის შემდეგ მაყამი იბრაჰიმზე ორი მუხლი ნამაზი ილოცა და საღი (საფასა და მერვას შორის შვიდჯერ მისვლა-მოსვლა) შეასრულა.

რამდენიმე დღე მექაში დარჩა. ზილჰიჯჯე თვის მერვე დღეს მინაზე წავიდა.

მეორე დღეს, ე. ი. არაფა დღის მზის ამოსვლის შემდეგ, მინადან არაფატზე გადავიდა. შუადღისას კარავიდან გამოვიდა და შეჯდა აქლემზე, რომელსაც ყუსვა ერქვა. არაფატის მინდვრის შუაში მივიდა. აქედან მთელ კაცობრიობას მიმართა. იმ დღეს არაფატზე შუამავალს დაახლოებით 124 ათასი ადამიანი უსმენდა. წმინდა შუამავალი არა მარტო მუსლიმანებს არამედ, მთელ კაცობრიობას მიმართავდა. ის კაცობრიობისთვის გზის გამანათებელ ბევრ მნიშვნელოვან საკითხს შეეხო.

არაფატზე შუადღისა და სამხრობის ნამაზები შეაერთა და შუადღისას ილოცა.

მზის ჩასვლისთანავე არაფატიდან მუზდელიფეზე გადავიდა. მუზდელიფეზე საღამოსა და ძილისწინა ნამაზები შეაერთა და ძილისწინ ილოცა. იმ ღამეს მუზდელიფეზე დარჩა.

ყურბან ბაირამის პირველ დღეს, დილის ნამაზის ლოცვის შემდეგ, მზის ამოსვლამდე მინაზე გადავიდა. მინაზე ეშმაკი ჩაქოლა. ყურბანი დაკლა, თავი გადაიპარსა და იჰრამიდან გამოვიდა. შემდეგ მექაში წავიდა და სავალდებულო „ტავაფი“ შეასრულა.

ყურბან ბაირამის დარჩენილ დღეებში მინაზე წავიდა და ეშმაკის ჩაქოლვის რიტუალი დაასრულა.

**გამოსამშვიდობებელი ქადაგებიდან**

ადამიანებო!

თქვენი ღმერთიც ერთია და წინაპარიც. ყველა ადამისგან მომდინარეობთ. ადამი კი მიწისგანაა შექმნილი. თქვენ შორის ღმერთის წინაშე ყველაზე ძვირფასი და ხეირიანი ის არის, ვინც მის აკრძალულებს ყველაზე მეტად მოერიდება. კარგად იცოდეთ, რომ არაბი არაარაბზე, არა-არაბი არაბზე, თეთრკანიანი შავკანიანზე, ან შავკანიანი თეთრკანიანზე არაფრით მაღლა არ დგას. მაღლა დგომა მხოლოდ ღვთისმოშიშობითაა შესაძლებელი. ჩემი მოვალეობა ვიქადაგე? მოწმე იყავი, ჩემო ალლაჰო!

ბაირამის მეოთხე დღეს ქააბას გამოსამშვიდობებელი ტავაფი შეასრულა და შემდეგ მექადან მედინაში დაბრუნდა.

ამგვარად, წმინდა მუჰამმედ შუამავალმა თავად შეასრულა ჰაჯობა და თან მუსლიმანებს ასწავლა, ჰაჯობის ღვთისმსაურება როგორ უნდა შეესრულებინათ.




წმინდა შუამავლის წმინდა ნაკვალევი და ხის ქოშები

## ვეძებ ყველგან, მსურს ვიპოვო ნაკვალევი შენი

ვეძებ ყველგან, მსურს ვიპოვო ნაკვალევი შენი,
მხოლოდ დიდი ალლაჰია მისი აღმომჩენი,
რა იქნება წილად მერგოს შენი სახის ხილვა,
მიგნება და ნეტარება მერე კი განხილვა!

ჰაჯად წასვლა რომ მარგუნოს, ჩემმა დიდმა ღმერთმა,
მსურს ქააბა მოვიარო როგორც არაერთმა,
დაჩოქილი მსურს ვაკოცო მუჰამმედის გზა-კვალს,
რა ხანია რომ ვამზადებ მე ამ გზისთვის საკლავს!

მისი დიდი სიყვარული ყველა კაცის გულშია,
ვით ჰასანის, ჰუსეინის, ისე ალის სულშია.
რა იქნება წილად მერგოს მუჰამმედის ხილვა,
მისი ბრძნული ქადაგების მისგანვე განხილვა.

ვეძებ ყველგან, მსურს ვიპოვო ნაკვალევი შენი,
მხოლოდ დიდი ალლაჰია მისი აღმომჩენი,
რა იქნება წილად მერგოს შენი სახის ხილვა,
მიგნება და ნეტარება მერე კი განხილვა!

**იუნუს ემრე**

თარგმნა მიხეილ გელაძემ

## შეკითხვები



### შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა

ქვემოთ მოცემულ წინადადებებათაგან,სწორს გაუკეთეთ აღვნიშვნა „სწორია“,მცდარს კი „მცდარია“.

1. ჰაჯობა წლის განსაზღვრულ დღეებში იჰრამის ჩაცმის შემდეგ ქააბასა და მის შემოგარენში არსებული წმინდა ადგილების ღვთისმსახურების მიზნით მონახულებაა. ☐ სწორია ☐ მცდარია
2. ქააბას შემოგარენში ფართო ტერიტორიაზე აშენებულ მეჩეთს „მესჯიდი ჰარემი“ ან „ჰარემი შერიფი“ ეწოდება. ☐ სწორია ☐ მცდარია
3. ქააბას შვიდჯერ გარშემოვლას, „საღი“ ეწოდება. ☐ სწორია ☐ მცდარია
4. ქააბის ერთხელ გარშემოვლას, „ტავაფი“ ეწოდება. ☐ სწორია ☐ მცდარია
5. ჰაჯობისას იჰრამი ამქვეყნიური თანამდებობების უმნიშვნელობაზე მიუთითებს. გვამცნობს,რომ ალლაჰის წინაშე ყველა თანასწორია. ☐ სწორია ☐ მცდარია
6. არაფატიზე გაჩერება განკითხვის დღეს საფლავებიდან ადგომას, ხალხის განკითხვის მოედანზე თავშეყრას გვახსენებს. ☐ სწორია ☐ მცდარია
7. ჰაჯობისას საზღვრებს, სადამდეც უიჰრამოდ მისვლა შეიძლება, „მიყათი“ ეწოდება. ☐ სწორია ☐ მცდარია
8. „მესჯიდი ნებევი“ მედინაში მდებარეობს. ☐ სწორია ☐ მცდარია

### ჩავუტაროთ ტესტი საკუთარ თავს

1. ქვემოთ ჩამოთლილთაგან,რომელია დედამიწაზე პირველად აშენებული სამლოცველოა?
   ა) მესჯიდი ნებევი
   ბ) მესჯიდი აყსა
   გ) ქააბა
   დ) მესჯიდი ქუბა

2. ქვემოთ მოცემულთაგან,რომელია ჰაჯობის ფარძები?
   ა) ქააბას შიდჯერ გარშემოვლა
   ბ) მუზდელიფეზე გაჩერება
   გ) ეშმაკის ჩაქოლვა
   დ) წმ. შუამავლის საფლავის მონახულება

3. ქვემოთ მოცემულთაგან,რომელი არ არის აკრძალული იჰრამის დროს?
   ა) სუნამოს წაცხება
   ბ) გაპარსვა
   გ) დაძინება
   დ) ფრჩხილების დაჭრა

4. რა დროს შესრულებული უმრა მოგვიტანს ჰაჯობის თანასწორ მადლს?
   ა) ყურბან ბაირამზე
   ბ) რამაზნის თვეში
   გ) მუჰარრემის თვეში
   დ) ცხელ სეზონზე

5. რა ეწოდება ქააბას შვიდჯერ გარშემოვლას?

ა) გაჩერება (ვაქფე)
ბ) საი
გ) იჰრამი
დ) ტავაფი

6. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ჰაჯობის ფარძი?

ა) იჰრამი
ბ) ქააბას გარსშემოვლა
გ) მუზდელიფეზე გაჩერება
დ) არაფატზე გაჩერება

7. რა ეწოდება წმინდა შუამავლის შესრულებულ ჰაჯობას?

ა) ფარძი ჰაჯობა
ბ) გამოსამშვიდობებელი ჰაჯობა
გ) დიდი ჰაჯობა
დ) გამოსამშვიდობებელი ქადაგება

8. რა ეწოდება ჰაჯობის გარეშე იჰრამით შემოსილი ქააბას შვიდჯერ გარსშემოვლას და საფას და მერვას შორის საღის შესრულებით შესრულებულ ღვთისმსახურებას?

ა) უმრა
ბ) ჰაჯობა
გ) ტავაფი
დ) იჰრამი

9. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ჰაჯობისთვის აუცილებელი პირობა?

ა) მუსლიმანობა
ბ) სრულ ჭკუაზე ყოფნა და სრულწლოვანება
გ) მოგზაურობის შესაძლებლობა
დ) ორმოც წელზე გადაცილება

10. რა ეწოდება ადგილს მედინაში, სადაც წმინდა შუამავლის სასაფლაო მდებარეობს?

ა) რავზაი მუტაჰჰარა
ბ) ქააბა
გ) მესჯიდი აყსა
დ) ჰაჯერი მუალლაყა



## ქვემოთ გამოტოვებულ ადგილებში ჩასვით ფრჩხილებში მოთავსებული სიტყვები

(ზემზემი/ უცოდველი/ ჩემს ცხოვრებაში/ იჰრამი/ მაყამი იბრაჰიმი/ ქააბას/ მინა)

1. ადგილს, სადაც დევს ის ქვა, რომელსაც წმინდა იბრაჰიმი ქააბას მშენებლობის დროს ხარაჩოდ იყენებდა და რომლიდანაც ადამიანებს ჰაჯობაზე მოიხმობდა, ———— ეწოდება.
2. ადგილს, სადაც იბრაჰიმმა ისმაილი ყურბნად შესაწირად წაიყვანა, ———— ეწოდება. ყურბნების დაკვლაც აქ ხდება.
3. წმინდა წყალს, რომელიც ქააბასთან მესჯიდი ჰარამში ამოდის, ———— ეწოდება.
4. ————, რომლის ჩაცმაც ჰაჯობისას აუცილებელია, გვამცნობს, რომ ამქვეყნიურ წოდებასა და თანამდებობას არავითარი მნიშვნელობა არა აქვს და ალლაჰის წინაშე ყველა თანასწორია.
5. წმინდა შენობის ——— გარშემო შემომვლელი მუსლიმანები, მზის გარშემო მბრუნავ პლანეტებს და ბირთვის გარშემო მოძრავ ელექტრონების მსგავსად უდიდეს ალლაჰს ემსახურებიან.
6. წმინდა შუამავალი ბრძანებდა: „ის, ვინც მე გარდაცვალების შემდეგ მომინახულებს, იგივეა რაც ———— მოვენახულებინე“.
7. „ის, ვინც ჰაჯობას ცუდი სიტყვის თქმასა და დიდი ცოდვის ჩადენის გარეშე შეასრულებს, სახლში ისეთი ———— დაბრუნდება, როგორც ახალშობილი.“





ალლაჰზე მინდობის სიმბოლო



# ყურბანი



- ყურბნის მიმოხილვა
- რა სარგებლობა მოაქვს ყურბანს?
- ვინ კლავს ყურბანს?
- რომელი ცხოველების დაკლა შეიძლება ყურბნად?
- როგორ იკლება ყურბანი?
- რას უნდა მივაქციოთ ყურადღება ყურბნის დაკლისას?
- აღთქმული ყურბანი
- ახალდაბადებული ბავშვისთვის დაკლული ყურბანი
- წმინდა შუამავალი და ყურბანი





# მეგობრობის გამოცდა

წმინდა იბრაჰიმს ერთ ღამეს დაესიზმრა შვილს - ისმაილს, ყურბნად სწირავდა. შემდეგ კვლავ რამდენიმეჯერ ზედიზედ დაესიზმრა. მიხვდა,რომ ეს მისთვის სიზმრის საშუალებით მოვლენილი ზეშთაგონება იყო. ალლაჰს სურდა, იბრაჰიმს შვილი ყურბნად დაეკლა.

უდიდესმა ალლაჰმა იბრაჰიმს შვილი მოხუცებულობის ასაკში უწყალობა. შემდეგ გაზრდილი, სრულწლოვანი, მისთვის ძალიან საყვარელი შვილის ყურბნად შეწირვას ითხოვდა. ალლაჰის მეგობრად წოდებული იბრაჰიმისთვის ეს მართლაც დიდი გამოცდა იყო.

ერთ დღეს, დილით წმინდა იბრაჰიმმა ისმაილი წაიყვანა და მინას გზას დაადგა. მინაზე რომ ავიდნენ, შვილს ნანახი სიზმარი ნელ-ნელა მოუთხრო. მას ამცნო, რომ ალლაჰის მხრიდან მოვლენილ ამ დიდ გამოცდას უნდა დამორჩილებოდა. უთხრა:

– შვილო, დამესიზმრა, შენ ყურბნად გწირავდი!

მამის ნათქვამს ისმაილი საერთოდ არ აუღელვებია. სიცოცხლის მბოძებელი და წამრთმევი ალლაჰია. ახლა მის მიერ ბოძებული სიცოცხლის უკან დაბრუნება უნდაო. ფიქრობდა წმინდა ისმაილი მამას უთხრა, რომ ღმერთის ბრძანების შესასრულებლად მზად იყო:

– მამა, შენთვის ნაბრძანები შეასრულე! ღმერთით, მე მომთმენებთან ერთად მნახავო.

შვილის ამ სიტყვებმა წმინდა იბრაჰიმი თან გაახარა და თან აღაშფოთა. თვალები აუცრემლიანდა. ღრმად მორწმუნე შვილს დიდი სიყვარულით შესცქეროდა და ღმერთს ასეთი შვილის ბოძებისთვის მადლობას სწირავდა.

წმინდა იბრაჰიმმა შვილი პირქვე დააწვინა და ალლაჰის ბრძანების შესასრულებლად გაამზადა. „ღმერთო, აი, შენს ბრძანებას ვასრულებ“, „ბისმილლაჰ“ წარმოთქვა და დანის გამოსმა დააპირა. ამ დროს ხმა მოესმა. უდიდესმა ალლაჰმა ბრძანა:

„იბრაჰიმ! სიზმარში ნანახის შესრულებით გვაჩვენე, რომ ჩვენს ბრძანებებს



ემორჩილები. ეს აშკარა გამოცდა იყო. მის ნაცვლად ყურბანი გიბოძეთ.“ (სურა საფფათი, აიათები 105-107)

ამ დროს ჯებრაილმა ღმერთის ბრძანებით სამოთხიდან ყოჩი მოავლინა. წმინდა იბრაჰიმს თვალები სიხარულის ცრემლებით აევსო. შვილს მოეხვია და მკერდში ჩაიკრა. უდიდეს ალლაჰს, რომელმაც შვილი ხელახლა აჩუქა, მადლობა გადაუხადა. შემდეგ კი ჯებრაილის მოყვანილი ყოჩი ყურბნად დაკლა.

ამგვარად, ანგელოზებმა და მთელმა სამყარომ ნახა წმინდა იბრაჰიმისა და ოჯახის მასთან კავშირი და მოთმინება. ეს მეგობრობისა და ერთგულების გამოცდა იყო. წმინდა იბრაჰიმი და ისმაილი ალლაჰის ბრძანებას უყოყმანოდ დაემორჩილნენ და ეს გამოცდა წარმატებით ჩააბარეს.



# რა არის ყურბანი

რა არის ყურბანი?

✍ ბაირამის დღეებში განსაზღვრული ცხოველების დაკლით ღვთისმსახურების აღსრულებას ყურბანი ეწოდება

☺☺☺ ყურბნის დაკლა ვააჯიბია.

📖ყურბნის დაკლის ღვთისმსახურება ისლამამდელ პერიოდშიც არსებობდა. იბრაჰიმმა შვილის – ისმაილის ნაცვლად ყურბნად ალლაჰის მიერ გამოგზავნილი ყოჩი შესწირა. წმინდა იბრაჰიმიდან მოყოლებული ამ ღვთისმსახურებას ყველა შუამავალი ასრულებდა და თავის მიმდევრებსაც ასწავლიდა.

✏ ეს ღვთისმსახურება როგორ და როდის უნდა შესრულებულიყო წმინდა შუამავალმა გვასწავლა. ადამიანი, რომელიც ვალდებულია ყურბანი დაკლას, მის ნაცვლად მოწყალების გაღება, ნამაზის ლოცვა და მსგავსი სხვა ღვთისმსახურებები მიუღებელია.

## როდის იკლება ყურბანი?

ყურბნის დაკლა ყურბან ბაირამის პირველ, მეორე და მესამე დღეს შეიძლება. მესამე დღის მზის ჩასვლის შემდეგ ყურბნის დაკლა არ შეიძლება.

**უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:**

„ღმერთისთვის ნამაზი ილოცე და ყურბანი დაკალი.“

(სურა ქევსერი, აიათი 2)

**უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:**

„ჩვენ ყველა ხალხებს ყურბნის ღვთისმსახურება ვუბრძანეთ. თავიანთთვის სარჩოდ ბოძებული ცხოველების დაკლისას ალლაჰი გაიხსენონ...“

(სურა ჰაჯი, აიათი 34)

**წმინდა შუამავალი ბრძანებს:**

„ის, ვისაც შესაძლებლობა აქვს და ყურბანს არ დაკლავს, ჩვენს მეჩეთებს არ მოუახლოვდეს.“

(იბნ მაჯე, ედაჰი 2)





# რა სარგებლობა მოაქვს ყურბანს?

## ყურბანი



- ჩვენ ალლაჰთან გვაახლოებს
- ალლაჰის ბრძანებებთან ჩვენს კავშირსა და მისდამი ნდობას ზრდის.
- ბიძგს გვაძლევს, რომ ალლაჰის მიერ ჩვენთვის ბოძებული სიკეთეები სხვებსაც გავუნაწილოთ.
- ჩვენ შორის სიყვარულის, ურთიერთთანადგომისა და დახმარების გრძნობებს აძლიერებს.

უდიდეს ალლაჰს მოსწონს, როცა მისი ბრძანებების წინაშე სიამოვნებით ვიხრით ქედს. კმაყოფილია მათი, ვინც მას ემსახურება. ჩვენ ყურბნის დაკლით ალლაჰის ბრძანებას ვასრულებთ, რაც მასთან გვაახლოებს, ის უმაღლეს საფეხურზე ჩვენს ფასს ზრდის.

წმინდა შუამავალი ბრძანებს:

„ყურბან ბაირამის დღეს ადამიანის ღმერთთან დამაახლოებელი ყველაზე ღირსეული ღვთისმსახურება ყურბნის დაკლაა. დაკლული ყურბნის სისხლი ვიდრე მიწას დაეწვეთებოდეს, ყურბნის დამკვლელი ადამიანი ალლაჰის მაღალ საფეხურზე ამაღლდება. ამიტომ ყურბანი სიამოვნებით დაკალით!

(თირმიზი, ედაჰი, 1)



ყურბანი გვაჩვევს იმ სიკეთეს რასაც ალლაჰის ბოძებული სიკეთეების სხვებისთვის განაწილებაა. ყურბან ბაირამზე დაკლული ყურბნის ხორცი ღარიბებს ურიგდებათ, მათ ახარებს. ჩვენ თან ამქვეყნად მათი გახარებით ვართ ბედნიერი და თან საიქიო ლამაზი ცხოვრებისთვის მადლს მოვიპოვებთ.



წმინდა შუამავლის ოჯახმა ცხვარი დაკლა. ბეჭის გარდა მთელი ხორცი ღარიბებს დაურიგეს. წმინდა შუამავალმა იკითხა:

„ცხვრის ხორცისგან რამე დარჩა?“

წმინდა აიშემ უპასუხა: „მხოლოდ ერთი ბეჭი.“ ამაზედ წმინდა შუამავალმა საიქიო მადლი გაახსენა და ასე უთხრა: „უნდა გეთქვა, ბეჭის გარდა, ყველა ჩვენი გახდა.“

(თირმიზი,სიფათულ ქიამე, 33)



ჩვენი სულისა და ქონების მბოძებელი ალლაჰია. ყველა სიკეთე მას ეკუთვნის. როცა ყურბანს ვკლავთ, წმინდა იბრაჰიმის მსგავსად ვფიქრობთ, რომ ყველაფერი სარჩო ალლაჰს ეკუთვნის. გამოვხატავთ, რომ მის ბრძანებებს გულით ვენდობით. ამგვარად, ყურბანი ალლაჰის ბრძანებებთან კავშირსა და მისდამი ჩვენს ნდობას ზრდის.



უდიდესი ალლაჰი ბრძანებს;

„იბრაჰიმ! სიზმარში ნანახის შესრულებით გვაჩვენე, რომ ჩვენს ბრძანებებს ემორჩილები. ეს აშკარა გამოცდა იყო. ჩვენ შვილის ნაცვლად დიდი ყურბანი გიბოძეთ.“

(სურა საფფათი,აიათები 105-107)



ყურბანი ეხმრება იმ ღარიბებს, რომელთაც ხორცის ყიდვის შესაძლებლობა არა აქვთ. ამცირებს თავმოწონებისა და ეჭვიანობის წარმოშობის რისკს, რომელიც შეიძლება სიმდიდრემ და სიღარიბემ გამოწვიოს. სოციალური სამართლის განხორციელებას ხელს უწყობს. ყურბან ბაირამზე ურთიერთსტუმრობები და გამასპინძლებები ერთმანეთთან უფრო გვაახლოებს. ჩვენ შორის სიყვარულის, ურთიერთთანადგომისა და ურთიერთდახმარების გრძნობებს აძლიერებს.



უდიდესი ალლაჰი ბრძანებს;

„ალლაჰის სახელის ხსენებით დაკლული ყურბნის ხორცი თქვენც ჭამეთ და ღარიბებსაც აჭამეთ.“

(სურა ჰაჯი, აიათი 28)

## ვისზეა ვააჯიბი ყურბნის დაკლა?

- სრულ ჭკუაზე მყოფ
- სრულწლოვანებას მიღწეულ
- თავისუფალ
- საცხოვრებელ ადგილზე მყოფ (ვინც მგზავრი არ არის)
- მდიდარ

ყოველი მუს-ლიმანისათვის

ყურბნის დაკლა ვააჯიბია.



## ყურბნად დაკლა შეიძლება:

- ✓ წვრილფეხა საქონლიდან: ცხვარი და თხა
- ✓ მსხვილფეხა საქონლიდან: რქოსანი პირუტყვი და აქლემი



ცხვარი


ერთ ყურბნად იკლება



თხა


ერთ ყურბნად იკლება.



რქოსანი პირუტყვი


ერთიდან შვიდ მოიზარეს შეუძლია ყურბნად დაკლას.



აქლემი


ერთიდან შვიდ მოზარეს შეუძლია ყურბნად დაკლას.

### ყურბნად შესაწირი ცხოველები

- ✓ ჯანმრთელები უნდა იყვნენ.
- ✓ არ უნდა ჰქონდეთ ყურბნად დაკლისთვის ისეთი ნაკლოვანებები, როგორიცაა სიბრმავე, ან კბილების დაცვენა.

# როგორ იკლება ყურბანი?

❁ ყურბნად შესაწირი ცხოველი, იმ ადგილზე, სადაც უნდა დაიკლას, დაუშავებლად უნდა იქნას მიყვანილი.

❁ ყიბლის მიმართულებით მარცხენა მხარეს უნდა იქნეს დაწვენილი და ფეხები უნდა შეეკრას.

❁ უნდა წარმოითქვას „თეშრიყ თექბირი“.

❁ „ბისმილლაჰ ალლაჰუ ექბერ“ (ალლაჰი დიდია) ითქვას და ალლაჰის სახელით, ყელი უნდა გამოეჭრას.

ყურბანის დაკვლისას შემდეგი ვედრების წაკითხვა სუნნეთია:

إِنَّ صَلاٰتِي وَنُسُكِي وَمَحْيَايَ وَمَمَاتِي لِلّٰهِ
رَبِّ الْعَالَمِينَ

უეჭველია, რომ ჩემი ნამაზი, ღვთისმსახურებები, ცხოვრება და სიკვდილი - ყველაფერი სამყაროს ღმერთის - ალლაჰისთვისაა!

თეშრიყ თექბირი

اَللّٰهُ أَكْبَرُ اَللّٰهُ أَكْبَرُ لاٰ إِلٰهَ إِلاّٰ اللّٰهُ وَاَللّٰهُ أَكْبَرُ
اَللّٰه أَكْبَرُ وَلِلّٰهِ الْحَمْدُ

„ალლაჰუ ექბერ, ალლაჰუ ექბერ, ლა ილაჰე ილლალლაჰუ ვალლაჰუ ექბერ, ალლაჰუ ექბერ ვე ლილლაჰილ ჰამდ.“

„ალლაჰი ყველაზე დიდია; არ არსებობს ღმერთი, გარდა ალლაჰისა. ალლაჰი ყველაზე დიდია, ალლაჰი ყველაზე დიდია. ყველა ქება-დიდება ალლაჰს ეკუთვნის.“

✎ უკეთესია ყურბანი პატრონმა დაკლას. ისინი, ვინც თავად ვერ კლავენ სხვა მუსლიმანს ხდიან ვექილს ყურბნის დაკლისას. ამ მდგომარეობაში უფრო მადლია ყურბნის პატრონი ყურბანთან დადგეს და ვედრება წარმოთქვა.





## ყურბნის დაკლისას რას უნდა მივაქციოთ ყურადღება?



- ყურბანი მცოდნემ უნდა დაკლას.
- საყურბნე ცხოველს გულისხმიერად უნდა მოვექცეთ.
- თუ შესაძლებელია, ცხოველს თვალები უნდა ავუხვიოთ და ფეხები უნდა შევუკრათ.
- გამოყენებული უნდა იქნას მჭრელი დანა.
- ყურბნის დაკლისას გარემო არ უნდა დაბინძურდეს.



## როგორ უნდა განაწილდეს ყურბნის ხორცი?

- ყურბნის ხორცი ძირითადად სამად ნაწილდება:
  - ერთი ნაწილი ღარიბებს ურიგდებათ.
  - ერთი ნაწილით ნათესავებს, მეზობლებსა და სტუმრებს ვმასპინძლობთ.
  - ერთი ნაწილიც ოჯახის წევრებს რჩებათ.

✎ ყურბნის პატრონი თუ ისურვებს, შეუძლია, ხორცი მთლიანად ღარიბებს დაურიგოს.

## სად და რაში გამოიყენება ყურბნის ტყავი?

☺ ყურბნის ტყავი შეიძლება იმ ადამიანებს ვაჩუქოთ, ვისზეც შეიძლება მოწყალების გაცემა.

☺ შეიძლება მიეცეს ჯამეს სკოლას ან საქველმოქმედო დაწესებულებებს.

☹ ნებადართული არ არის მისი გადაცემა ჩვენი რელიგიისთვის შეუსაბამო დაწესებულებებზე.

# ᲐᲦᲗᲥᲛᲣᲚᲘ ᲧᲣᲠᲑᲐᲜᲘ

✍ აღთქმული არის ის ყურბანი, რომლის დაკლაზეც პირობაა დადებული ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად.

ამ ყურბნის დაკლა ვააჯიბია.

აღთქმული ყურბანი ორგვარია:

**1.** პირობასთან დაკავშირებული აღთქმული ყურბანი

➲ „თუკი დავდებთ აღთქმას, მაგ: „მამა თუ გამოჯანმრთელდება, ყურბანს დავკლავ" მამის გამოჯანმრთელებისთანავე ყურბნის დაკვლა ვააჯიბია.

2. პირობასთან დაუკავშირებელი აღთქმული ყურბანი

➲ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად „ყურბანს დავკლავო" ან მსგავს აღთქმას თუ დავდებთ,აღთქმის მომენტიდან ყურბნის დაკლა ვააჯიბია.

## რომელი ცხოველების დაკლა შეიძლება აღთქმულ ყურბნად?

✓ ცხვრის, თხის, რქოსანი პირუტყვისა და აქლემის აღთქმულ ყურბნად შეწირვა შეიძლება.

⊗ისე როგორც არ შეიძლება ქათმის, მამლის მსგავსი ფრინველების ყურბნად შეწირვა, ასევე არ შეიძლება მათი აღთქმულ ყურბნად დაკლა.

## როგორ უნდა დანაწილდეს აღთქმული ყურბნის ხორცი?

✓აღთქმული ყურბნის მთელი ხორცი ღარიბებს უნდა დაურიგდეს.

⊗ ის,ვინც ყურბანს აღუთქვა,ის მის ხორცს ვერ შეჭამს

⊗იმ ადამიანის,ვინც ყურბანი აღუთქვა, მამა, დედა, ბავშვები, ბაბუა, ბებია და შვილიშვილები აღთქმულ ყურბნის ხორცს ვერ ჭამენ. ტყავს, ნაწლავებსა თუ სხვა რომელიმე ნაწილს ვერ ისარგებლებენ. წინააღმდეგ შემთხვევაში შეჭმული ან გამოყენებული ნაწილის საფასური ღარიბებს უნდა დაურიგონ.

# ᲐᲥᲘᲥᲐ (ᲐᲮᲐᲚᲓᲐᲑᲐᲓᲔᲑᲣᲚᲘ ᲑᲐᲕᲨᲕᲘᲡᲗᲕᲘᲡ ᲓᲐᲙᲚᲣᲚᲘ) ᲧᲣᲠᲑᲐᲜᲘ

✍ ეს არის ახალდაბადებულ ბავშვზე ალლაჰისთვის სამადლობელოდ დაკლული ყურბანი.

☺☺ ახალდაბადებულ ბავშვისთვის ყურბნის დაკლა სუნნეთია.

📖 ამ ყურბნის დაკლა ბავშვის დაბადების დღიდან მისი სრულწლოვანების ასაკთან მიღწევამდე შეიძლება. მაგრამ უფრო ღირსეულია მისი დაკლა ბავშვის დაბადების მეშვიდე დღეს.

✓ცხვრის, თხის, რქოსანი პირუტყვისა და აქლემის მსგავსი ცხოველების ახალდაბადებულ ბავშვზე ყურბნად შეწირვა შეიძლება.

✓ახალდაბადებული ბავშვისთვის დაკლული ყურბნის ხორცის ჭამა ყურბნის პატრონსაც და მის ახლობლებსაც შეუძლიათ.

# წმინდა მუჰამმედ შუამავალი და ყურბანი



წმინდა შუამავალი ყურბნის ღვთისმსახურებას დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა. მედინაში ჰიჯრით გადასვლის შემდეგ ყოველ წელს ყურბანს კლავდა. ამას ამხანაგებსაც ურჩევდა. ბრძანებდა: „ვერც ერთი ადამიანი ყურბან ბაირამის დღეს ღმერთთან დასაახლოებლად ყურბნის დაკლაზე უფრო კარგ საქმეს ვერ გააკეთებს.“ თავადაც ყურბანს გულდამშვიდებული კლავდა.

ალლაჰის შუამავალმა ყურბანი პირველად ჰიჯრის მეორე წელს დაკლა. იმ წელს ყურბან ბაირამის დღეს მუსლიმანებთან ერთად მივიდა სამლოცველოში, რომელიც ყოველ მხრიდან ღია იყო. ნამაზის შემდეგ იქადაგა. შემდეგ მუსლიმანებს ყურბნის დაკლა უბრძანა.

„ჩემო ალლაჰო! ამ ყოჩს იმ მუსლიმანების სახელით გწირავ, ვინც ყურბანს ვერ კლავსო“, ბრძანა და ერთი – თავისი მიმდევრების, მეორე – თავისი სახელით - ორი ყოჩი შესწირა ყურბნად. პირუტყვები როგორც კი მიწაზე დააწვინა, – „მე სახე ცისა და მიწის შემოქმედისკენ მივატრიალე. მე იმათგანი არ ვარ, ვინც ალლაჰს მოზიარეს უწესებს. ჩემი ნამაზები, მონა-მსახურობა, ღვთისმსახურებები, ცხოვრება და სიკვდილი არის სამყაროს ღმერთის – ალლაჰისთვის, რომელსაც მსგავსი არ ჰყავს. და მე პირველი მისი მორჩილი ვარ. ღმერთო ჩემო, ეს შენთვისაა! ღმერთო ჩემო, მუჰამმედისა და მიმდევრებისგან ეს მიიღეო.“ ღმერთს შეევედრა: „ბისმილლაჰი ალლაჰუ ექბერ“ (ღმერთის სახელით, ალლაჰი დიდია), წარმოთქვა და ყურბანი დაკლა. (თირმიზი, ედანი, 22)

წმინდა შუამავალი გვიბრძანებდა, რომ ალლაჰის შექმნილ ყველა არსებას კარგად მოვქცეოდით. ყურბანზე უხეშად და შეუბრალებლად მოქცევას, მის შეწუხებას არ იწონებდა.

**წმინდა შუამავალი ბრძანებდა:**

„უდიდესი ალლაჰი ყველა არსებაზე კარგად მოქცევას გვიბრძანებს. ასე რომ, თუკი საჭიროა სულიერი არსება მოკლათ, ის ტანჯვის გარეშე უნდა მოკლათ. როცა ცხოველი უნდა დაკლა, ისე დაკალით, რომ არ აწვალოთ. ვინც ეს საქმე უნდა გააკეთოს, დანა კარგად გალესოს, ცხოველს ტკივილი არ მიაყენოს.“

(მუსლიმი, საია, 57)

ერთხელ წმინდა შუამავალმა დაინახა ადამიანი, რომელიც ცხვარს კლავდა. კაცი დანის გალესვას მას შემდეგ ცდილობდა, რაც ცხოველი მიწაზე დააწვინა. ამ კაცის ეს უგულო საქციელი ალლაჰის შუამავალს არ მოეწონა. ამიტომ უთხრა: „ცხოველის რამდენჯერმე მოკვლა გინდა? არ შეიძლებოდა, რომ დანა მის მიწაზე დაწვენამდე გაგელესა?!“

(ჰაქიმ, მუსთადრექი, IV, 231. 233)

## შეკითხვები



### შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა

ქვემოთ მოცემულ წინადადებებათაგან,სწორს გაუკეთეთ აღვნიშვნა „სწორია“,მცდარს კი „მცდარია“.

1. ყურბანი უდიდეს ალლაჰთან დასაახლოებლად და მისი კმაყოფილების მოსაპოვებლად იკლება. ☐ სწორია ☐ მცდარია
2. საჭიროა, ყველა მუსლიმანმა ცხოვრებაში ერთხელ მაინც დაკლას ყურბანი. ☐ სწორია ☐ მცდარია
3. ცხვარი და თხა – ერთს, რქოსანი პირუტყვი და აქლემი ერთიდან შვიდამდე მოზიარეს შეუძლია ყურბნად შესწიროს. ☐ სწორია ☐ მცდარია
4. აღთქმული ყურბნის ხორციდან ყურბნის პატრონი, მისი დედ-მამა, ბავშვები და შვილიშვილები ვერ ჭამენ. ☐ სწორია ☐ მცდარია
5. საჭიროა ყურბნის ხორცის მთლიანად ღარიბებზე დანაწილება. ☐ სწორია ☐ მცდარია

.

### ჩავუტაროთ ტესტი საკუთარ თავს

1. რა მნიშვნელობა აქვს ყურბან ბაირამის დღეს ყურბნის დაკლას?

ა) ფარძია
ბ) სუნნეთია
გ) ვააჯიბია
დ) მუბაჰია

2. რომელი შუამავლები გამოიცადნენ ყურბნის საკითხში?

ა) წმინდა იბრაჰიმი, წმინდა ისჰაკი
ბ) წმინდა დავუდი, წმინდა სულეიმანი
გ) წმინდა იაყუბი, წმინდა იუსუფი
დ) წმინდა იბრაჰიმი, წმინდა ისმაილი

3. ყურბნის დაკვლისას, ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ყურბნის დაკლის პირობა?

ა) მუსლიმანობა
ბ) სრულ ჭკუაზე ყოფნა და სრულწლოვანება
გ) ჯანმრთელობა
დ) აუცილებელი რაოდენობის ქონების ფლობა

4. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელია ბავშვის გაჩენის დროს,მადლიერების ნიშნად დაკლული ყურბანი,?

ა) აქიქა ყურბანი
ბ) აღთქმული ყურბანი
გ) ნეზირ ყურბანი
დ) ჰედი ყურბანი

5. ქვემოთ მოცემულთაგან,რა სარგებლობას არ უზრუნველყოფს ყურბნის ღვთისნსახურება?

ა) ჩვენ ალლაჰთან გვაახლოებს
ბ) ჩვენს ყოველდღიურ ცხოვრებას აწესრიგებს.
გ) აძლიერებს ალლაჰის ბრძანებებთან ჩვენს კავშირს და მისდამი ჩვენს ნდობას.
დ) გვბიძგებს ალლაჰის მიერ ჩვენთვის ბოძებული სიკეთეების სხვებისთვის განაწილებაზე.

## ქვემოთ მოცემულ გამოტოვებულ ადგილებში ჩასვით ფრჩხილებში მოცემული სიტყვები

(ალლაჰისთვის/ მდიდარ/ მთლიანად/ ღვთისმოშიშობა/ ფასი/ აწვალოს/ ჩემი ღვთისმსახურებები/ შეძლება/ სუნეთია/)

1. ყურბანი გვახსენებს, რომ ჩვენი სული და ჩვენი ქონება ------------ მსხვერპლად უნდა გავიღოთ.
2. უეჭველია, რომ ჩემი ნამაზები -----------, ჩემი ცხოვრება და ჩემი სიკვდილი – ყველაფერი სამყაროს ღმერთ ალლაჰისთვისაა.
3. აღთქმული ყურბნის ხორცი ---------------- ღარიბებს უნდა დაურიგდეს.
4. როცა ცხოველს ყელი უნდა გამოჭრათ, ისე დაკალით, რომ არ აწვალოთ. მან, ვინც ეს საქმე უნდა გააკეთოს, დანა კარგად გალესოს, ცხოველი არ უნდა ------------------.
5. ყურბნის არც ხორცი და არც სისხლი ალლაჰთან არ მიაღწევს. ალლაჰთან მხოლოდ თქვენი ------------ მიაღწევს.



# სწორი პასუხები

## მარხვის ნაწილი

**შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა გვ: 33**

1. სწორია 2. სწორია 3. სწორია 4. მცდარია 5. მცდარია 6. მცდარია 7. მცდარია 8. სწორია

**ჩავუტაროთ ტესტი საკუთარ თავს გვ: 33**

1. ა 2. ბ 3. გ 4. ა 5. ბ 6. გ 7. დ 8. ბ 9. ა

**გამოტოვებულ ადგილებზე ჩასვით ფრჩხილებში მოცემული სიტყვები გვ: 34**

1. მოწყალება, მიტევება 2. ჯანმრთელობა 3. 61 4. შემთხვევა 5. აღთქმა 6. ყადირი, პატიება 7. რეიანი

## ზექათის ნაწილი

**შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა გვ: 63**

☐ განსაზღვრული რაოდენობის ქონების მფლობელები ☐ რელიგიის მიხედვით მდიდრად ითვლება.

☐ ოქროს ან ვერცხლის ზექათის მეორმოცედი ნაწილი ☐ სხვაგვარად 2,5 %-ია.

☐ შვილიშვილებისთვის ☐ ზექათის მიცემა არ შეიძლება

☐ ზექათის გადახდისას ☐ არ უნდა დავივიწყოთ, რომ ღვთისმსახურებას ვასრულებთ.

☐ მეჩეთის, სკოლის, საავადმყოფოს ☐ გზის, წყაროს, ხიდის ან მსგავს სასიკეთო საქმეებზე ზექათის მიცემა არ შეიძლება.

☐ ზექათი მდიდრების შესაძლებლობების ☐ ღარიბებთან მისაღწევ ხიდის მოვალეობას ასრულებს.

☐. მდიდარი მუსლიმანის მიერ თავისი ქონების ერთი ნაწილის ☐ ჩვენი რწმენის მიერ ნაბრძანებ ადგილებზე გაცემას, ზექათი ეწოდება.

☐ გამცემის ხელი ☐ ამღების ხელზე მაღლა მდგომია.

☐ ოქროს ნიხრის რაოდენობა 80.18 ☐ გრამია

☐ ფითრის ყველაზე მცირე რაოდენობა ☐ საშუალო მდგომარეობის ადმიანის ორი ჯერი საჭმელი ან ამ საჭმლის ფულია.

**ჩავუტაროთ ტესტი საკუთარ თავს გვ: 63**

1. დ 2. ა 3. გ 4. ა 5. ბ 6. დ 7. გ 8. დ

**გამოტოვებულ ადგილებზე ჩასვით ფრჩხილებში მოცემული სიტყვები გვ: 64**

1. არმთხოვნელს 2. მათი ქონებისგან 3. მარცვალი 4. გულის 5. გაასუფთავე.

## ჰაჯობის ნაწილი

**შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა გვ: 95**

1. სწორია 2. სწორია 3. მცდარია 4. მცდარია 5. სწორია 6. სწორია 7. სწორია 8. სწორია

**ჩავუტაროთ ტესტი საკუთარ თავს გვ: 95**

1. გ 2. ა 3. გ 4. ბ 5. დ 6. გ 7. ბ 8. ა 9. დ 10. ა

**გამოტოვებულ ადგილებზე ჩასვით ფრჩხილებში მოცემული სიტყვები გვ: 96**

1. მაყამი იბრაჰიმი 2. მინა 3. ზემზემი 4. იჰრამი 5. ქააბა 6. ჩემს ცხოვრებაში 7. უცოდველი

## ყურბნის ნაწილი

**შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა გვ: 109**

1. სწორია 2. მცდარია 3. სწორია 4. სწორია 5. მცდარია

**ჩავუტაროთ ტესტი საკუთარ თავს გვ: 109**

1. გ 2. დ 3. გ 4. ა 5. ბ

**გამოტოვებულ ადგილებზე ჩასვით ფრჩხილებში მოცემული სიტყვები გვ: 110**

1. ალლაჰისთვის 2. ჩემი ღვთისმსახურებები 3. მთლიანად 4. აწვალოს 5. ღვთისმოშიშობა